თარგმნა:
ნინო ჩოგაძემ

რედაქტორი:
მიხეილ გელაძე

ტექნიკური რედაქტორი:
ბადრი შანთაძე

კორექტორი:
დონარი ტუნაძე

თარგმნილია:

MEDENİYETİMİZİN FAZILET ZİRVELERİNDEN

VAKIF-İNFAK-HİZMET - ის მიხედვით

წიგნი გამოიცა აჭარის ა. რ. მუსლიმანთა სასულიერო-სამუფთო სამმართველოს ინიციატივით.

**2008**

**ISBN 978-9941-0-0373-8**



**«პლანეტა-2009»-ის გამოცემა**

XXI საუკუნის ცივილიზებულ კაცობრიობას, გლობალურ პროცესებზე გამკლავებასა თუ, დროსა და სივრცეში პრობლემური სიტუაციების დაძლევისას, მნიშვნელოვან დახმარებას გაუწევს სულიერი განათლება.

მოწყალება, ქველმოქმედება, ალლაჰის კანონებისადმი მორჩილება და მის სამსახურში დგომა ნებისმიერი მორწმუნის მორალური, ჰუმანური და კეთილშობილური თვისებების გამოვლინებაა.

საზოგადოებაში მდიდრებისა და ღარიბების, ძლიერებისა და სუსტების, ჯანმრთელებისა და ავადმყოფების მშვიდობიანი თანაარსებობა უზრუნველყოფს ზოგადსაკაცობრიო განვითარების ჰარმონიზაციასა. სამყაროში განსხვავება ძლიერსა და სუსტს, ჯანმრთელსა და ავადმყოფს, ჭკვიანსა და სულელს, მდიდარსა და ღარიბს შორის მართლაც ემსახურება საზოგადოებრივი წესრიგის დამყარებას.

სწორედ, ამ სულიერი ფასეულობების სწორი აღქმით, მაღალი ზნეობრივი კულტურით შეიძლება მიაღწიოს ადამიანმა განვითარებისა და კულტურის უმაღლეს დონეს, რაშიც მხოლოდ ალლაჰი დაეხმარება.

ღმერთო, ძლიერო და ყოვლისშემძლევ! მიეც ადამიანებს ჭკუა და გონება სულიერი სიწმინდის, ურთიერთდაფასების, ქველმოქმედების, მოწყალებისა და უანგარო მსახურებისთვის!

ამინ!

მიხეილ გელაძე

# წინასიტყვაობა

ქება-დიდება უდიდეს ალლაჰს, რომელიც ჩვენ, უძლურ ადამიანებს, რწმენის მადლით გვაჯილდოებს!

სალათი და სალამი სამყაროს წყალობად მოვლენილ წმინდა მუჰამმედ შუამავალს! (ს.ა.ს).

ისლამის სულიერების გამოხატულება რწმენით, ეს არის ალლაჰის ერთადერთობის რწმენა, საქმით კი — მოკრძალება, გულწრფელობა და გულისხმიერება. გულისხმიერება რწმენის პირველი ნაყოფია. გული, რომელსაც ეს გრძნობა არა აქვს, მკვდარია. „ბესმელე“(რომელიც ყველა სიკეთის სათავეა) და ყურანის პირველი სურა — „ფათიჰა“ „რაჰმანი“ და „რაჰიმი“ სიტყვებით იწყება, რომლებიც ალლაჰის მოწყალების გამომხატველი სახელებია. შუამავლებისა და სხვა წმინდანების წყალობით გაჯერებული ცხოვრების შესახებ უამრავი თქმულება არსებობს. თანაგრძნობის, გულისხმიერების ყველაზე სრულყოფილ გამოვლინებათაგან ერთ-ერთი — „მოწყალებაა.“

რწმენის ძირითად მიზანთაგან ერთ—ერთი მომხიბვლელი, კარგი და ღრმა გრძნობების მქონე ადამიანის აღზრდა და ამგვარად მშვიდი საზოგადოებრივი გარემოს ჩამოყალიბებაა. ამ სრულყოფილებამდე მიღწევა კი თანაგრძნობით გამსჭვალული გულების წყალობითაა შესაძლებელი. ამის ყველაზე ლამაზი გამოვლინება— ზექათი, მოწყალების გაცემა და ადამიანებზე მომსახურებაა,ვინაიდან, თითოეული მათგანის შესრულება აუცილებელია ალლაჰის წინაშე მადლიერების გამოსახატავად.

ქველმოქმედი ადამიანი საყვარელი საქმისადმი იჩენს ხელგაშლილობას, რითაც ტკბება და წვდება მოვალეობის არსს. აქედან გამომდინარე, ყველა მორწმუნემ, დიდი შემოქმედის პატივსაცემად, ნებისმიერი არსება თანაგრძნობითა და გულისხმიერებით უნდა ჩაიკრას გულში.

ჩვენს დროში, როცა შესუსტებულია ადამიანებს შორის თანადგომა, დაკარგულია საზოგადოებრივი სიმშვიდე, გამეფებულია შური და მტრობა, სერიოზული მოწყალების მობილიზაციაა საჭირო. მაგრამ ყველაზე სამწუხაროა ის რომ ჩვენს საზოგადოებაში, სადაც ერთი მხრივ სოციალურ-ეკონომიკური ქაოსია, მეორე მხრივ ადამიანები მოქცეული არიან მატერიალიზმის ჩარჩოებში, რის გამოც სწამთ მხოლოდ იმიტომ რომ მიიღონ მატერიალური საზღაური. საქველმოქმედო ორგანიზაციები არიან ის დაწესებულებები, რომლებიც მიზანმიმართულად გასცემენ შემოწირულობებითა და ზექათით შევსებულ ფონდებს.

ისლამი არეგულირებს მორწმუნე ადამიანის ცხოვრებას აკვნიდან საფლავამდე. რიგი საკითხები ისლამის პრინციპებიდან გამომდინარე დროის ცვლილებასთან ერთად საზოგადოებას ხელახლა უნდა განემარტოს. თუკი ეს ასე არ მოხდება, ჩვენდაუნებურად ყოველდღიურ ცხოვრებაში ისლამს ისე დავშორდებით და გულებში ამაღლებული გრძნობები ისე შეგვისუსტდება, ვერც კი შევამჩნევთ. ამის მაგალითად ჩვენი წიგნის მომდევნო ფურცლებზე მოკლედ მოთხრობილია ,,ოშურის'' შესახებ.

დღესდღეობით ჩვენ ვგრძნობთ იმის საჭიროებას, რომ შეგახსენოთ ჩვენი რწმენის ზოგიერთი ძირითადი პრინციპი, როგორიცაა — ქველმოქმედება და ზექათი. ეს კი საჭიროა იმისათვის, რომ საზოგადოების ფასეულობების შეფასება მოხდეს რწმენის პრინციპების შესაბამისად. სწორედ ამიტომ, გთავაზობთ ამ ნაწარმოებს. ჩვენი მიზანია ამ კრიტიკულ სიტუაციაში, მაშინ, როცა ჩვენი საზოგადოება იმყოფება მატერიალური და მორალური წნეხის ქვეშ, ქველმოქმედების, ზექათისა თუ მოწყალების მობილიზების საშუალებით ვეცადოთ გაჩნდეს სიხარული, ენთუზიაზმისა და ურთიერთგაგების გრძნობა, რაც ყველა ჭრილობას მალამოდ დაედება.

ჩევნი ჰუმანური მორალიდან გამომდინარე, ქველმოქმედების საზომად გვინდა გამოვიყენოთ ის ისტორიული სინამდვილეები, რომლებიც ჩვენი წიგნის თემასთანაა დაკავშირებული. მართლაცდა,

საუკუნეთა განმავლობაში ისლამით გაჯერებულმა მორწმუნეებმა საკუთარ ქვეყნებსა თუ ოჯახებში მშვიდობა და მშვიდი სულიერი გარემო შეინარჩუნეს. მაგალითად, ოსმალების მიერ დაარსებულ საქველმოქმედო ფონდებში სულიერ ავადმყოფებს, რომელთაც ,,საცოდავ ავადმყოფებს" უწოდებდნენ, ნანადირევი ხორცით კვებავდნენ და მუსიკით მკურნალობდნენ.

კეთრით დაავადებულებს, რომელთაც საზოგადოება რიყავდა იმის გამო, რომ ეს დაავადება გადამდებ და საშიშ დაავადებად ითვლებოდა, ოსმალეთის ქველმოქმედების ცივილიზაციამ თანაგრძნობის ხელი გაუწოდა. მათთვის ჩამოაყალიბეს საქველმოქმედო ორგანიზაცია – ,,შრომისუუნაროთა თავშესაფარი". იქ მათ ყოველმხრივ უწევდნენ მოვლა-პატრონობას.

ძალიან მნიშვნელოვანია, ჩვენი თავი შევაფასოთ იმ ადამიანების საზომით, ვინც გააკეთა ,,ფრინველთა სახლები" იმ ფრინველებისთვის, რომლებიც სახლების სახურავებს აფარებდნენ თავს და ასევე იმ ყარყატებისთვის, რომლებმაც ცხელ ქვეყნებში გადაფრენა ვერ შეძლეს.

მეორე მხრივ, ის ადამიანები, რომლებიც იყვნენ ყველაზე უფრო იდეალური წყალობის, სიყვარულის, ქველმოქმედებისა და სიკეთის მოქმედი, იმისათვის, რომ დაეცვათ საცოდავების, ღარიბების, ქვრივების პატივი და ღირსება, მაქსიმალურ ყურადღებასა და თავაზიანობას იჩენდნენ. მოწყალების გამცემსა და ამღებს ერთმანეთი რომ არ ენახათ, ამისათვის მეჩეთებში შექმნეს ,,მოწყალების ქვები"; გაჭირვებულთა თავმოყვარეობა რომ არ შელახულიყო, საჭმელს ღამით არიგებდნენ. ყველაფერი ეს, მართლაც, გულისხმიერებისა და სიყვარულის იდეალური საზომი და მისაბაძი მაგალითია. მოსამსახურეებს გული არ ეტკინოთო, რაიმე შემთხვევის გამო დამსხვრეული ან დაზიანებული ნივთების ზარალის ასანაზღაურებლად საქველმოქმედო ორგანიზაციების შექმნა რაოდენ საოცარი, წარმოუდგენლად ღრმა გრძნობების არსებობის ნიშანია. დღეს, როცა არ ხდება ადამიანის პატივისა და ღირსების დაფასება, ამ

საკითხზე ყურადღების გამახვილება ყველაზე მნიშვნელოვანია. ეს საკითხი ცხოვრების მთავარ წესად უნდა იქცეს.

ეს ცნობები გადმოგვცემს იდეალური გულისხმიერებითა და მგრძნობელობით გაჯერებულ ამბებს. ჩვენ იმდენად შევძლებთ ამ ლამაზი ფასეულობების გაგებას, რამდენადაც შევძლებთ ჩვენს ცხოვრებაში, ქცევასა და გრძნობებში მათ დანერგვას. ესენი ის გამოსაფხიზლებელი საშუალებებია, რაც დღეს ასე საჭიროა.

დღევანდელი ადამიანისთვის საოცარი გამოფენაა ქველმოქმედი ადამიანების მხრიდან საზოგადოების მიმართ ასეთი სიყვარულის, თანაგრძნობისა და წყალობის გამოჩენა. ჩვენ ამ ნაწარმოებში მკითხველთან ერთად ვაპირებთ ისტორიის ფურცლებზე გაბნეული მოწყალების გამოფენის დათვალიერებას. ღმერთო, წილად გვარგუნე ამ გამოფენისგან სარგებელი მივიღოთ!

რა თქმა უნდა, ყველა იმ ადამიანის ღირსეული საქციელი, ვინც ქველმოქმედება წინა პლანზე დააყენა, სხვა ადამიანთათვის მაგალითად იქცევა და შესაბამის ნაყოფს გამოიღებს. ამ ნაყოფის მოცემა იმაზეა დამოკიდებული, თუ ამა თუ იმ ადამიანს როგორი გული აქვს. თუმცა, დღემდე ასეთი მხოლოდ რამდენიმე მაგალითი შეგვიძლია მოგაწოდოთ. როცა საქმე გადაეცემა გაგებულ, კარგად აღზრდილ ადამიანს, ამ საქმეს კარგი დასასრული აქვს, ხოლო თუკი პირიქით, ძალიან სამწუხარო შედეგი შეიძლება მოყვეს. ამ რეალობის გათვალისწინებით, ჩვენს წიგნს სამსახურისა და გიდობის გაწევის შესახებ ერთი ნაწილი დავუმატეთ. იმისათვის, რომ აქ მაგალითად მოყვანილმა ადამიანებმა ღირსეული გიდობა გასწიონ, შევეცადეთ ისინი აუცილებელი ზნეობრივი ნორმებისა და კრიტერიუმების შესაბამისად შეგვერჩია.

ეს ზნეობრივი ნორმები და კრიტერიუმები, რომლებიც მსახურ ადამიანს უნდა ახასიათებდეს, თორმეტ მუხლად იყოფა და შემდეგია: გარე და შიდა მხარე, ცოდნა და გაგება, ჭკუა და გული, სააქაო და საიქიო. როგორც ვხედავთ, ეს მუხლები არის მატერიალურისა

და არამატერიალურის შერწყმა. ჩვენი მიზანია მივაღწიოთ იმ უმაღლეს სრულყოფილებამდე, სანამდეც ადამიანს შეუძლია მივიდეს.

ღმერთო ჩვენო, წილად გვარგუნე ეს ბედნიერება!

ჩემო ალლაჰო, ყველაფრის ნამდვილო ბატონ-პატრონო! ჩვენი გული იქცეს უშრეტ ხაზინად შენს გზაზე მოწყალების გაღების, სამსახურის გაწევის, გულისხმიერებისა და თანაგრძნობის გამომჟღავნებისთვის!

ამინ!

ოსმან ნური თოფბაში

# ქველმოქმედების კულტურის მიღწევათა მწვერვალებიდან



# საქველმოქმედო ფონდების კულტურა

## ნაწილი 1

# საქველმოქმედო ფონდები

სამყაროს შემოქმედის მიერ ამქვეყნად შექმნილი ყველა არსებისთვის, მუდმივად მოწყალების გაცემის სურვილით, საქველმოქმედო ფონდები ფუძნდება. მოწყალება კი, როგორც მოგეხსენებათ, გულისხმიერების, თანაგრძნობისა და სიყვარულის გამომჟღავნებაა. ეს ქონების ალლაჰისთვის მიძღვნას, სხვაზე გადაცემას, და მარადიული მიზნებისთვის გამოყენებას ნიშნავს. ქველმოქმდების მიზანი ყველა არსების გულუხვად დასაჩუქრება, მათზე ალერსითა თუ თანაგრძნობით მოპყრობა და ამგვარად ღმერთის კმაყოფილების მოპოვებაა. ამის საფუძველზე, ქონებისა და, თუ საჭირო გახდება, სიცოცხლის ალლაჰის გზაზე მსხვერპლად გაღება, — ყველა მორწმუნის წმინდათაწმინდა მოვალეობაა. ყურანში ნაბრძანებია:

„ნამდვილი მორწმუნენი არიან ისინი, ვინც იწამებენ ალლაჰსა და მის შუამავალს, შემდეგშიც არ დაეჭვდებიან და თავიანთი ქონებითა და სიცოცხლით ალლაჰის გზაზე ჯიჰადს გასწევენ. აი, (რწმენაში) ერთგულნი ესენი არიან!“ (სურა ჰუჯურათი, აიათი 15)

„ღვთისმოშიშნი, ყველაფერს, რაც ალლაჰმა სარჩოდ უწყალობა, (ალლაჰის გზაზე) მოწყალებად გაიღებენ.“ (სურა ბაყარა, აიათი 3)



*„ღარიბთა და უპოვართა გულები კვამლით გავსებულ სახლს ჰგავს. შენ მათ თუ მოუსმენ, იმ სახლის ფანჯარას გამოაღებ, იქედან კვამლი გამოვა, შენ კი გული და სული შევირბილდება და გამსუბუქდები.“ (წმინდა მევლანა)*



„ადამიანებს შორის ისეთებიც არსებობენ, ვინც ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად საკუთარ ქონებასა და თავს მსხვერპლად იღებენ.“ (სურა ბაყარა, აიათი 207)

ისლამი მოგვიწოდებს, რომ სააქაო საიქიოსთვის მოსამზადებელი ადგილია და საიქიო სააქაოს გაგრძელებაა. მან ამ ორ სამყაროს შორის, სხეულისა და სულის, მატერიისა და აზრის გადასახედიდან, ყველაზე ლამაზი და სრულყოფილი წონასწორობა დაამყარა. ამგვარად, მშვიდი, ზნეობრივად ამაღლებული და განვითარებული საზოგადოების არსებობისთვის ყველაზე ჯანსაღი ფონი შექმნა.

საქველმოქმედო ფონდები, რომლებიც ძალიან ფართოდ გავრცელდა და ხალხის სამსახურს ეწევა, ისინი მოწყალების ყველაზე ლამაზი ინსტიტუტებია. საქველმოქმედო ფონდი ყველაზე ლამაზი გამოხატულებაა ისლამის ლოზუნგისა: — თანაგრძნობა და გულისხმიერება ღვთის მიერ შექმნილი ყველა არსებისადმი. როგორც ყურანშია ნაბრძანები, იმისათვის, რომ ვიყოთ ჩამოყალიბებული მორწმუნენი და შევძლოთ ღვთის კმაყოფილების მოპოვება, მოწყალებად ჩვენთვის ყველაზე საყვარელი რამ უნდა გავიღოთ.

ადამიანისთვის ამქვეყნად ყველაზე მნიშვნელოვანი და ძვირფასი ორი რამ არის — „სიცოცხლე“ და „ქონება“. სამოთხის დამსახურება და ღმერთის კმაყოფილების მოპოვება, მათი ალლაჰის გზაზე გაღებითაა შესაძლებელი. ამის გამოა რომ ქონებისა და სიცოცხლის, ე. ი. ამქვეყნად ყველაზე ძვირფასის ალლაჰის გზაზე გულუხვად გამცემ ადამიანებს „ქველმოქმედი“ ეწოდებათ მართლაცდა, ადამიანებს, რომლებსაც მთელი თავისი არსება სიკეთის კეთებისთვის აქვთ მიძღვნილი, იმსახურებენ, რომ ასე მოვიხსენიოთ.

*„როგორც კი ადამიანი კვდება, მას სამი ქმედების გარდა, ყველა ქმედების სიკეთე უწყდება. ეს ქმედებებია: 1. მოწყალება, რომელიც მუდმივად სიკეთის წყაროა; 2. მისგან გამოყენებული ცოდნა; 3. შვილი, რომელიც მისთვის ილოცებს.“ (მუსლიმი, ვასიე 14)*



ასეთი ადამიანები საზოგადოების სულიერი წონასწორობისა და სიმშვიდის უზრუნველსაყოფად უაღრესად დიდ პასუხისმგებლობას კისრულობენ. ვინაიდან, მათი საქმიანობა და მოღვაწეობა წარმავალი ქვეყნის ცხოვრებით არ შემოიფარგლება, მათ მიერ დაარსებული ორგანიზაციები მომავალშიც იარსებებენ. ამგვარად ისინი მომავლის მომცველებიცაა. ქველმოქმედ ადამიანებს შორის მწვერვალზე შუამავლები, წმინდანები და მათ მიერ აღზრდილი, სრულყოფილებას მიღწეული მორწმუნენი დგანან. რადგანაც მათ გულში არსებული რწმენა სამყაროს ოთხივე მხარეს გაავრცელეს და ისტორიაში ყველაზე გამორჩეული, ოქროს ფურცლები ჩაწერეს.

დღეს სოციალურ-ეკონომიკური მიზეზებით გამოწვეული სხვადასხვა პრობლემების გამო ძველი და მდიდარი საქველმოქმედო ფონდები თითქმის განადგურდა, ახლად შექმნილები კი, ყველა უპოვარის მოთხოვნილებებს ვერ აკმაყოფილებს. იმისათვის, რომ მოხდეს ამ უკმარისობის კომპენსირება, საჭიროა ჩვენი დროის შეძლებული ადამიანების მონდომება, ვინაიდან, ამ საკითხზე პასუხისმგებლობა უპირველესად მათ აკისრიათ.

წმინდა ჰადისში ნაბრძანებია:

*„როგორც კი ადამიანი კვდება, მას სამი ქმედების გარდა, ყველა ქმედების სიკეთე უწყდება. ეს ქმედებებია: მოწყალება, რომელიც მუდმივად სიკეთის წყაროა, მისგან გამოყენებული ცოდნა და შვილი, რომელიც მისთვის ილოცებს“* (მუსლიმი, ვასიე 14).

ისლამის მცოდნეები აცხადებდნენ, რომ მუდმივი სიკეთის წყაროდ წოდებულ მოწყალებაში, უმრავლესად, ქველმოქმედება იგულისხმება. ალლაჰის კმაყოფილები-

*„ქონების მფლობელი, მიწათმფლობელი, სადღა არიან მათი ძველი მეპატრონეები?! ქონებაც ტყუილია და მიწაც, ნურც ერთს ნუ ენდობი!“ (იუნუს ემრე)*



*„მათი მდგომარეობა, ვინც საკუთარ ქონებას ალლაჰის გზაზე დახარჯავს, ჰგავს იმ ხორბალს, რომელიც შვიდ თავთავს შეიცავს, რომელთაგან თითოეულში ასი მარცვალია. ალლაჰი, ვისაც ისურვებს, მას ორმაგად მისცემს. ის, ვინც ბევრ სიკეთეს აკეთებს, ალლაჰისთვის ცნობილია." (სურა ბაყარა, აიათი 261)*

სათვის მოწყალების გაცემა ისეთი ქმნილების დატოვებაა, რომელიც მუდმივად სიკეთის მომტანია.

არსებობს ზოგიერთი მდინარე და წყარო, რომლებიც დედამიწის შექმნის დღიდან მოყოლებული სუფთად და შინაგანი მელოდიურობით მოედინებიან. ისინი გრილ და ტკბილ წყლებად მორაკრაკებენ, ისე, რომ მოწყურებულ მკერდს — სიცოცხლეს, დამწუხრებულ გულებს — სიხარულსა და იმედს, შეყვარებულ სულებს კი შთაგონებას ანიჭებენ და ასე ქვეყნიერების დასასრულამდე ირაკრაკებენ. ალლაჰის გზაზე, ალლაჰის შუამავლის გაკეთებული ზოგიერთი სიკეთე ამ დინებას ჰგავს. ალლაჰის შუამავლის ნათქვამი კი სულ სხვაა. ვინაიდან, ის არის წყარო, რომელიც არა მარტო ქვეყნიერების აღსასრულამდე იარსებებს, არამედ მარადისობაშიც გადავა. ის არის სიკეთის წყარო, რომელიც შეუჩერებლივ მოედინება და ადამიანებისთვის ლოცვა და ჯილდო მოაქვს. ამ დინებით თავისი პატრონის ქმედებათა წიგნსა და სიკეთის აუზს გაავსებს, რაც მას მარადიული ნათელით შემოსავს.

უდიდესმა ალლაჰმა სამყარო და იქ არსებული ყველაფერი ადამიანს დაუქვემდებარა. ამით ის პასუხისმგებელი გახადა. სწორედ, ამ შინაარსის ქვეშ მისთვის ნანდობი ანაბრებია: შვილი, ქონება, მიწა, ჯანმრთელობა და სხვა დანარჩენიც. ადამიანი ვალდებულია მათ გაუფრთხილდეს, ისე მოექცეს, როგორც ანაბარს შეეფერება, რათა შემდეგ შეძლოს მათი ნამდვილი პატრონისთვის უვნებლად ჩაბარება და ამგვარად მოიპოვოს მისი კმაყოფილება, რათა ღმერთმა მას ყოველმხრივ მოწყალე თვალით გადმოხედოს. ესე იგი, ის მოწყალება, რომელიც სხვისთვის მაგალითად იქცევა.

*„ქონების მფლობელი, მიწათმფლობელი,*
*სადღა არიან მათი ძველი მეპატრონეები?!*

*ქონებაც ტყუილია და მიწაც, ნურც ერთს ნუ ენდობი!“* (იუნუს ემრე)

როგორც ცნობილი მწერალი იუნუს ემრე ბრძანებს, ყველაფრის ნამდვილი ბატონ-პატრონი მხოლოდ ალლაჰია. ადამიანს მათი გამოყენების უფლება მხოლოდ გაურკვეველი დროით მიეცა. ამის გამოა, რომ სრულყოფილ მორწმუნედ ჩამოყალიბების ერთ-ერთი პირობა არის იმის ცოდნით ცხოვრება, რომ „სიმდიდრე ანაბარია“. აქედან გამომდინარე, სიმდიდრის სხვა მიმართულებით გამოყენება და მოწყალების საზომების დავიწყება ანაბრისთვის ზიანის მიყენებად ითვლება. ისევე როგორც ამ ზიანისთვის საიქიოში მძიმე სასჯელია, ამქვეყნადაც პიროვნებისა და საზოგადოებისთვის უამრავი კრიზისის მიზეზი ხდება. ამის მიხედვით, მოწყალება ყველაზე უფრო შესაფერისი გამოსავალია, რომ კაპიტალი არ იქცეს საზოგადოების სიმშვიდის დარღვევის, პიროვნებებს შორის შუღლისა და მტრობის საბაბად.

მდიდარმა ადამიანებმა არასდროს არ უნდა დაივიწყონ, რომ ღარიბ-ღატაკი ადამიანების ადგილზე შესაძლოა თავადც აღმოჩნდნენ. ამ გადასახედიდან თავიანთი შესაძლებლობის ფარგლებში უნდა ეცადონ, რომ მოწყალების მობილიზაციას შეუერთდნენ. ვინაიდან, ეს ქცევა საუკეთესო საშუალებაა უდიდეს ალლაჰს მადლობა გადაუხადონ მათთვის ბოძებული სიკეთისთვის.



ალლაჰის გზაზე მისი კმაყოფილების მოსაპოვებლად სიკეთე სუფთა გულითა და ღვთისმოშიშობით უნდა შესრულდეს, ვინაიდან უდიდესი ალლაჰი, მისი კმაყოფილების მოსაპოვებლად შესრულებული სულ



*საქველმოქმედო ფონდი არის შენი შექმნის გამო სხვა არსებების მიმართ წყალობის, თანაგრძნობისა და სიყვარულის გამოხატვის ფორმა.*



*საქველმოქმედო ქონების არამიზნობრივად დახარჯვის შემთხვევაში უმეტესწილად არ არსებობს შესაძლებლობა, რომ მან, ვინც სიკეთეს თესავს, მოვიტევოს, ამიტომაც, განსჯა და სამართალი ღვთიური სასამართლოსგან გელოდება.*

მცირე სიკეთისთვისაც კი ბარაქას გვიწყალობებს. აიათში ნაბრძანებია:

„მათი მდგომარეობა, ვინც საკუთარ ქონებას ალლაჰის გზაზე დახარჯავს, ჰგავს იმ ხორბალს, რომელიც შვიდ თავთავს შეიცავს, რომელთაგან თითოეულში ასი მარცვალია. ალლაჰი, ვისაც ისურვებს მას სართულ-სართულ მისცემს. ის, ვინც ბევრ სიკეთეს აკეთებს ალლაჰისთვის ცნობილია.“ (სურა ბაყარა, აიათი 261)

წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს) ბრძანებს:

*„იმისთვის, ვინც ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად მეჩეთს აშენებს, ალლაჰი სამოთხეში კოშკს გაამზადებს.“* ( მუსლიმ, მესაჯიდ, 24)

საქველმოქმოდო ფონდების კიდევ ერთი მნიშვნელოვანი სარგებელია ის, რომ სიმდიდრის მფლობელები აარიდოს უსარგებლო ადგილზე ფულის ხარჯვასა და გართობას.

საქველმოქმედო ფონდების დაარსების უმთავრესი მიზანი ალლაჰის უდიდესი კმაყოფილების მოპოვებით საიქიო ცხოვრების უზრუნველყოფაა. საქველმოქმედო ფონდები დასაწყისშივე ამ გზით შეიქმნა და დღესაც ამ გზით აგრძელებს საქმიანობას. ეს არის ალლაჰთან მიახლოების საშუალება და, რა თქმა უნდა, მთავარი მიზანიც.

აქედან გამოდინარე, საქველმოქმედო ფონდების საკითხში ღრმა მგრძნობელობით შემოსვა და ამ ღვთიური ანაბრის მიმართ სხვებზე უფრო მეტი პატივისცემის გამოჩენაა აუცილებელი. ისტორიის მანძილზე ამ საკითხს ძალიან დიდი მნიშვნელობა ექცეოდა და ამ ანაბრის დაზარალების დროს სამწუხარო დასასრული დგებოდა, სწორედაც, წმინდა შუამავლისთვის სასწაულად გამოგზავნილი აქლემი არავის არ მიეკუთვნა და უდიდესმა ალლაჰმა შუამავლის საშუალებით ის საქ-

ველმოქმედო ფონდს არგუნა, რათა მისით ადამიანებს ესარგებლათ. მისი რძე ხალხს ურიგდებოდა, პატრონი კი უდიდესი ღმერთი იყო. მაგრამ ბოროტმა ტომმა აქლემი მოკლა და ამგვარად ანაბარს ზიანი მიაყენა. შედეგად ისინი განადგურდნენ.

ძალიან საოცარია ხალხური თქმულება, რომელიც წმინდა სულეიმანსა და ბეღურა ჩიტს შორის გამართულ საუბარს შეეხება. ეს თქულება შემდეგია:

ერთ დღეს სულეიმანმა ბეღურას დასცინა, რაზეც ბეღურა სულეიმანს დაემუქრა:

,,შენს სასულთნოს გავანადგურებ!“

,,შენ რა შეგიძლია, რომ მეუბნები შენს სასულთნოს გავანადგურებო!“ — უთხრა სულეიმანმა.

იმ პატარა ჩიტმა ასე უპასუხა:

,,ფრთებს დავისველებ და საქველმოქმედო ფონდისთვის განკუთვნილ მიწას გადავუსვამ, შემდეგ კი, ამ ფრთებზე მიკრულ მიწას შენი სასახლის სახურავზე ავიტან. ჩემს მიერ ატანილი მიწა შენი სასახლის ჩამოქცევას ეყოფა!“

თქმულებაში მოთხრობილი ეს ამბავი ნათლად, აჩვენებს, თუ საქველმოქმედო ფონდისთვის განკუთვნილ ქონებას რაოდენი ყურადღების მიქცევა ესაჭიროება.

სწორედაც, დიდი ადამიანები ბრძანებდნენ: ,,ერიდეთ ,,ღმერთმანის“ უადგილოდ წარმოთქმასა და ამგვარად დაფიცებას, უპასუხისმგებლო და უგრძნობ სახელმწიფო მოხელედ ქცევას, როცა ამის უფლება არა გაქვთ, ობლისა თუ ჭკუასუსტი ადამიანის ქონების მართვას და საქველმოქმედო ფონდის ქონების არამიზნობრივად ხარჯვას, თქვენი პასუხისმგებლობის გეშინოდეთ!“

აქ გამოხატული აზრი, არასწორად არ უნდა გავიგოთ. მაგალითად, იმ ადამიანს, ვისაც შეუძლია მოვალეობის შესრულება და ამის მიუხედავად ქველმოქმედ-



*,,ალლაჰის, შუამავლების, ანგელოზების, ადამიანებისა და ყველა ქმნილების წყევლა მას, ვინც ქველმოქმედების პირობებს დაარღვევს ან შეცვლის.“ (ფათიჰის ვაქფიედან)*



ების სამსახურისგან თავს შორს დაიჭერს, ამის გამო პასუხისმგებელია. ყოველივეს მიზანი კი არის ის, რომ დიდი ყურადღება მიექცეს იმათ უფლებებს, ვინც ამ დაწესებულებებზეა დამოკიდებული და სათანადოდ იქნას დაცული ამ ფონდების ქონება.

საქველმოქმედო ფონდისთვის მფლობელობის მხრიდან უდიდესი ალლაჰისთვის ერთმორწმუნეთა სასარგებლოდ გადაცემული ქონება შეიძლება იყოს როგორც უძრავი, ასევე მოძრავი. ქველმოქმედებისთვის შეწირული ქონება პატრონის მფლობელობიდან გამოდის და მისი გაყიდვა, ჩუქება ან მემკვიდრეობით დატოვება არ შეიძლება. ამიტომ მუდმივად გვახსოვდეს ამ ქონების დანიშნულებისამებრ გამოყენება. ქველმოქმედებისთვის გამოყოფილი ქონების დოკუმენტების დასაწყისში დალოცვაცაა განთავსებული და დაწყევლაც. დალოცვა განკუთვნილია მათთვის, ვინც საქველმოქმედო ფონდში სამსახურისას მასზე დაკისრებულ მოვალეობას უნაკლოდ ასრულებს, წყევლა კი იმათთვის, ვინც საქველმოქმედო ფონდს დააზარალებს, ამ სამსახურს ბოროტად გამოიყენებს და საკუთარ თავზე დაკისრებულ მოვალეობას პირნათლად არ შეასრულებს. ასეთი პიროვნებების მისამართით უმეტესწილად შემდეგი წყევლა გამოიყენება:

*„ალლაჰის, შუამავლების, ანგელოზების, ადამიანებისა და ყველა არსების წყევლა მათ, ვინც ქველმოქმედების პირობებს დაარღვევს ან შეცვლის.!“*

ფათიჰ სულთან მეჰმეთ ჰანმაც აიასოფიასთან დაკავშირებულ დოკუმენტში სწორედ ეს წყევლა გამოიყენა.

საქველმოქმედო ფონდების დოკუმენტებში ამგვარი წყევლის გამოყენება მორალური მუქარაა. იმიტომ, რომ ნამდვილ მორწმუნეებს მარადიული მომავლის შიში

*„დედამიწაზე მყოფებო! მოწყალება გაიღეთ, რათა ზეცაში მყოფები თქვენც მოწყალედ მოგექცნენ.“ (თირმიზი, ბირრ, 16)*



აქვთ. მათ ეშინიათ იმის, რომ საიქიო განსასჯელის შედეგი მარადიული სატანჯველი არ იყოს. მათ არ მოუნდებათ, მუდმივად ასეთი წყევლის ზემოქმედების შიშის გრძნობით იმოქმედონ.

საქველმოქმედო ფონდის მართვისა და დაცვის საკითხში პასუხისმგებლობის გრძნობამ ისლამში ისეთი მნიშვნელობა შეიძინა, რომ კანონად იქცა.მას ცხადყოფს შემდეგ ნათქვამი: « شَرْطُ الْوَاقِفِ كَنَصِّ الشَّارِعِ » „პირობა, რომელსაც ქველმოქმედების გამღები აწესებს, უდიდესი ღმერთის დაწესებული კანონის მსგავსია." ისე, როგორც არ შეიძლება ვიფიქროთ აიათის შეცვლაზე, ასევე არ შეიძლება ფიქრი ქველმოქმედის პირობის შეცვლაზე. საუკუნეების წინ დაარსებული საქველმოქმედო ფონდების უმრავლესობის საკუთარი არსის შეუცვლელად ჩვენამდე მოღწევა, სულ ამ წესისადმი პატივისცემის შედეგია.



საქველმოქმედო ფონდი თავდაპირველად იყო ადგილი, სადაც ადამიანებს ღვთისმსახურების ერთიანად შესრულება შეეძლოთ. შემდეგ ის გაფართოვდა და ბევრი სოციალური სფერო მოიცვა.

გადმოცემის მიხედვით, წმინდა იბრაჰიმი აღაფრთოვანა ჯებრაილის მიერ ღმერთის სამჯერ ხსენებამ და მას მთელი ცხვრის ფარა აჩუქა. მას შემდეგ, რაც გაიგო, რომ ის ანგელოზი იყო, ფარა გაყიდა და საკმაოდ დიდი მიწის ფართობი შეიძინა, რომელიც მუსლიმანებს გადასცა სარგებლობისათვის. ამგვარად, ქველმოქმედება პირველმა — წმინდა იბრაჰიმმა დაიწყო. (იხ. ისმილ ჰაქქი ბურსევი, რუჰულ ბეიან, II, 293)

*„ნამდვილი მეგობრობა სხეულით სხვადასხვა ორი არსების ერთი გულით ცხოვრებაა, მუჰაჯირებისა და ანსარების მსგავსად. წმინდა ჯაბირი ამბობდა, „მუჰაჯირებსა და ანსარებს შორის არ ვიცნობ არც ერთ პიროვნებას, რომელსაც შეუძლია და ქველმოქმედებას არ ეწევა."*



სამყაროს წყალობად და უბადლო მაგალითად მოვლენილი წმინდა მუჰამმედ შუამავალი ბრძანებდა:

*„დედამიწაზე მყოფებო! მოწყალება გაიღეთ, რათა თქვენც ზეცაში მყოფები მოწყალედ მოგექცნენ!“* (თირმიზი ბირრ, 16)

წმინდა შუამავალი ქველმოქმედების მაგალითებს თავისი ცხოვრებით და მოღვაწეობით წარმოაჩენდა. როგორც ცნობილია, ის თავისი მიმდევრებისთვის ყველა სფეროში არაჩვეულებრივი მაგალითია. მართლაცდა, მან ჯერ მედინაში თავის მფლობელობაში არსებული ხურმის ბაღი, შემდეგში ფედექსა და ჰაიბერში არსებული ხურმის ბაღების თავისი წილი ალლაჰის გზაზე გასცა. ამის შემხედვარე, მისი თანამიმდევრების ელიტარული ნაწილი თავიანთი შესაძლებლობების ფარგლებში ძალიან უხვშემოსავლიან უძრავ ქონებას სიხარულით გასცემდნენ, მათ სესახებ წმინდა ჯაბირი ამბობდა:

*„მუჰაჯირებსა და ანსარებს შორის არ ვიცნობ არც ერთ პიროვნებას, რომელსაც შეუძლია და ქველმოქმედებას არ ეწევა.“* (იბნუ ქუდამე, ელ-მუგნი, V, 598)

*საზოგადოებისთვის სიმშვიდის გარემოში ცხოვრების ძალის მინიჭება მხოლოდ ქველმოქმედ ადამიანებს ხელეწიფებათ. ამგვარადვე, საზოგადოების დიდება და ბრწყინვალება უმეტესწილად გრძელდება იმდენ ხანს, რამდენხანსაც ეს ქველმოქმედი ადამიანები ცოცხლობენ.*

წმინდა ომარს ჰაიბერში მოპოვებული სამხედრო ნადავლისგან წილად ხურმის ბაღის ტერიტორია ერგო. სამ ღამეს ზედიზედ სიზმარში მიანიშნებდნენ, რომ ეს ტერიტორია მოწყალებით გაეცა. ისიც წმინდა შუამავალთან მივიდა და უთხრა:

„ალლაჰის შუამავალო! ისეთი ძვირფასი ხურმის ბაღის მფლობელი ვარ, რომლის ღირებულების დღემდე არაფერი მქონია. ამ საკითხთან დაკავშირებით, რასაც მიბრძანებთ, ისე მოვიქცევი.“

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„თუ სურვილი გაქვს, ეს ხურმის ბაღი ალლაჰისთვის საქველმოქმედოდ გაეცი! ამის შემდეგ, მისი*

*ყიდვა-გაყიდვა, ჩუქება და მემკვიდრეობით გადაცემა არ შეიძლება. მისი ნაყოფის მხოლოდ მოწყალებად გაცემაა შესაძლებელი.“*

ამის შემდეგ, თავის მფლობელობაში არსებული ეს ბაღი წმინდა ომარმა საქველმოქმედოდ გასცა. ალლაჰის გზაზე მებრძოლები, ტყვეობისგან თავის დაღწევის მსურველი მონები, სტუმრები და სხვა გაჭირვებულები ამ ბაღით სარგებლობდნენ. (იხ. ბუჰარი, ვესაია, 22, 28)

ალლაჰის გზაზე მოწყალების გაცემისას ძალიან მნიშვნელოვანია ისეთი რამის მოწყალებად გაღება, რაც შენთვის საყვარელია, ასევე ძალიან მნიშვნელოვანია, მოწყალების გულითადად გაღება.

ერთ დღეს ალლაჰის შუამავლის თანამიმდევრები მესჯიდი ნებევის ეზოში შეკრებილიყვნენ და მას გულისყურით უსმენდნენ. ალლაჰის შუამავალმა შემდეგი აიათი წაიკითხა:

لَن تَنَالُواْ الْبِرَّ حَتَّى تُنفِقُواْ مِمَّا تُحِبُّونَ
وَمَا تُنفِقُوا مِن شَيْءٍ فَإِنَّ اللّهَ بِهِ عَلِيمٌ

„ვერ მოიპოვებთ სიკეთეს, მანამ, სანამ არ გასცემთ მას, რაც გიყვართ და თქვენთვის ძვირფასია, ხოლო, რასაც გასცემთ, უეჭველად ალლაჰმა უწყის.“ (სურა ალი-იმრანი, აიათი 92)

თანამიმდევრებმა, რომლებიც შუამავალს გულისყურით უსმენდნენ, ეს აიათიც მთელი სიღრმით შეიგრძნეს და ამ ქადაგების შესასრულებლად დაიწყეს იმის ანგარიში, თუ მოწყალებად რისი გაღება შეეძლოთ. მათ შორის ერთი აბუ თალჰა იყო.

აბუ თალჰას „მესჯიდი სადეთთან“ ახლოს ძალიან ძვირფასი ბაღი ჰქონდა, რომელშიც ექვსასი ძირი ხურმის ხე იდგა. მას იქაურობა ძალიან უყვარდა. ალ-



*ღვთის კმაყოფილების მოსაპოვებლად, ჯილდოსა და ბარაქის მისაღებად, ყველაზე მნიშვნელოვანი საშუალებაა უდიდესი ღმერთის მიერ ჩვენთვის ნაწყალობევ უძრავ-მოძრავ ქონებას, შვილსა და მსგავს ანაბრებს ისე მოვექცეთ, როგორც ამას მათი ნამდვილი პატრონი — ალლაჰი გვიბრძანებს!*



ლაჰის შუამავალს ხშირად პატივებდა და უმასპინძლდებოდა, ამის წყალობით ბაღი ძალიან ბარაქიანი იყო.

აბუ თალჰამ ასე თქვა:

„ალლაჰის შუამავალო! ღვთის წიგნში ნაბრძანებია: „ვერ მოიპოვებთ სიკეთეს, მანამ, სანამ არ გასცემთ მას, რაც გიყვართ და თქვენთვის ძვირფასია, როგორც მოგეხსენებათ, ჩემს სიმდიდრეს შორის, ყველაზე ღირებული და ჩემთვის ყველაზე საყვარელი, ამ ქალაქში მდებარე ჩემი ბაღია. ამ წუთიდან ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად მას ალლაჰის შუამავალს ვუტოვებ. თქვენი სურვილისდა მიხედვით გამოიყენეთ!“ (იხ. ბუჰარი, ვესაია, 17)

ამ გადაწყვეტილებით მიღებული სიამოვნების შესაგრძნებად, სიტყვების წარმოთქმისთანავე ბაღში წავიდა. ბაღთან მისულმა აბუ თალჰამ დაინახა, მისი ცოლი ერთი ხის ჩრდილში იჯდა. ის ბაღში არ შევიდა. ცოლმა ჰკითხა:

„აბუ თალჰა, გარედან რას იყურები, შიგნით შემოდი!“

აბუ თალჰამ უთხრა:

„მე შიგნით არ შემოვალ, შენც შენი ნივთები შეაგროვე და გამოდი!“

მოულოდნელი პასუხით გაოცებულმა ცოლმა ჰკითხა:

„რატომ აბუ თალჰა, რა, ეს ბაღი ჩვენი არ არის?“

აბუ თალჰამ უთხრა:

„არა, ახლა უკვე მედინელი ღარიბებისაა!“. შემდეგ სიხარულით მოუთხრო აიათით ნამახარობლევისა და მისი გაცემული მოწყალების ღირსების შესახებ.

ცოლის კითხვაზე: „ორივეს სახელით გააკეთე ეს, თუ მხოლოდ საკუთარი ნება გამოხატეო?“ „ორივეს

*ტრადიციულად საქველმოქმედო ფონდები იყო ორგანიზაციები, რომლებიც ხალხის მოპოვებულ სიმდიდრეს ისევ ხალხის სამსახურს ახმარდა.*

სახელითო,“ — უპასუხა.  ამჯერად აბუ თალჰამ ცოლისგან შემდეგი სიტყვები მოისმინა:

„ალლაჰი შენგან კმაყოფილი იყოს, აბუ თალჰა! ჩვენს გარშემო ღარიბებს რომ ვუყურებდი, იგივეს ვფიქრობდი და ამის თქმას ვერაფრით გიბედავდი. ალლაჰმა ჩვენი სიკეთე მიიღოს, აი, მეც ბაღზე უარს ვამბობ და მოვდივარო!“

აბუ თალჰას ეს თავგანწირვა ნათლად წარმოაჩენს, რომ სულაც არ არის ძნელი ამქვეყნად დაისადგუროს ბედნიერების საუკუნის კლიმატმა.



ოსმალებმა, რომლებიც მიჰყვნენ წმინდა შუამავლის, მისი რჩეული თანამიმდევრების გზას და ამგვარად დიდ გამჭრიახობასა თუ მგრძნობელობას იჩენდნენ, მათ პერიოდამდე გარკვეული კრიტერიუმებით მოქმედ საქველმოქმედო ორგანიზაციების საქმიანობის მწვერვალს მიაღწიეს. მართლაცდა, საქველმოქმედო ფონდებმა რაოდენობისა  თუ ხარისხის მიხედვით ყველაზე დიდ განვითარებას ოსმალების პერიოდში მიაღწიეს. ოსმალებში საქველმოქმედო ფონდები იყო ორგანიზაციები, რომლებიც ხალხის მოპოვებულ სიმდიდრეს ისევ ხალხის სამსახურს ახმარდნენ.  ეს იყო ორგანიზაციები, სადაც შეჰქონდათ საკუთარი თავისა თუ ოჯახის საჭიროებებს მორჩენილი ქონება და ის აუცილებლად მოპოვებული იყო შარიათით დაშვებული გზებით.

ეს დაწესებულებები იმდენად გაფართოვდა, რომ ისინი უკვე არა მარტო ადამიანების მოთხოვნილებებს, არამედ ცხოველებისა და მცენარეების მოვლასაც ხმარდებოდა.



*სიმდიდრის გემოს გასინჯვა იწყება იმით, რომ ის დავიცვათ მცდარ ადგილზე გამოყენებისაგან. ეს ხელმოკლეებსა და მარტოხელებზე ფიქრს, მათთან ახლო ყოფნას ნიშნავს. საზოგადოება, რომელიც ღარიბებს უგულებელყოფს, ბედნიერებას ვერ იპოვის. სინდისის ქანჯნით მშვიდად ვერ იქნება. ამიტომ წმინდა შუამავალი ბრძანებს: „ადამიანებს შორის ყველაზე კეთილმოქმედია ის, ვისაც ადამიანებისთვის ყველაზე მეტი სარგებელი მოაქვს.“ (ხუიუთი, ელ ჯამიუს საღირი, II, 8)*



*დღევანდელი და ხვალინდელი ადამიანების მოთხოვნილებების დაკმაყოფილებისა და მათი სამსახურისთვის დაარსებული საქველმოქმედო ფონდები, რომლებიც მოიცავს მეჩეთებს, სკოლებს, საავადმყოფოებს, ყაზარმებს, სასადილოებს, იმის ნიშანია, რომ წინაპრები პატივსაცემი, დიდგვაროვანი და მორწმუნე ადამიანები იყვნენ, ხოლო მათ მიერ ჩადენილი ყველა სიკეთე მუდმივმოქმედი გამოდგა.*

ამ ერმა, რომელმაც ღრმა გრძნობის წყალობით ისლამი ყველაზე ლამაზი ფორმით გაიგო, მუსლიმანის გულში ჩაბუდებული უსაზღვრო გულისხმიერება მთელ ქვეყანას გამოუფინა. ისინი ათასობით საქველმოქმედო ფონდის საშუალებით საზოგადოებას ობობას ქსელივით მოედვნენ, ვისთვისაც გადაუხვეველი ჭრილობა არ დაუტოვებიათ.

წმინდა ჰადისში ნაბრძანები: *„ადამიანებს შორის ყველაზე კეთილმოქმედია ის, ვისაც მათთვის ყველაზე მეტი სარგებელი მოაქვს“* (სუიუთი, ელ ჯამიუს საღირი, II, 8), ოსმალებმა ეს ჰადისი გაითავისეს და ქველმოქმედების გზით უთვალავი გრანდიოზული და უკვდავი საქმე განახორციელეს.

ოსმალეთში შექმნილი საქველმოქმედო ფონდების მოღვაწეობა მდიდარი შინაარსის მომცველია. იმისათვის, რომ მათ საზოგადოებისთვის სარგებელი მოეტანათ, დროის, ფონისა და გარემოს შესაბამისად, მათი საქმიანობა მრავალგვარი იყო. ეს იმის მაჩვენებელი კი არ არის, რომ ეს სისტემა არის სტატიკური და უცვლელი, არამედ იმის წარმოდგენაა, რომ ეს არის დინამიური სტრუქტურის მქონე სისტემა.



ოსმალების პერიოდში შექმნილი საქველმოქმედო ფონდების სახეობებისა და მათ მიერ მომსახურების სფეროების ჩამოთვლა – დაანგარიშება შეუძლებელია, მაგრამ იმისათვის, რომ მათი მნიშვნელობის შესახებ შეგვექმნას ზოგადი წარმოდგენა, რამდენიმე მნიშვნელოვან მაგალითს შემდეგი თანმიმდევრობით ჩამოვთვლით:

— მეჩეთების თექეების, სავანეებისა და აკლდამების (მავზოლეუმების) მშენებლობა და მოვლა-პატრონობა;

— მედრესეების, ყურანის, ჰადისების შემსწავლელი და სხვა საგანმანათლებლო დაწესებულებები;

— საქველმოქმედო დაწესებულებების, ქარვასლების, ფუნდუკების, აბანოებისა და საავადმყოფოების მომსახურება.

— ლოცვის ადგილები, ბიბლიოთეკები და სასტუმროები;

— ჭები, წყალსადენები, წყალსატევები და წყლის დასანაწილებელი ნაგებობები;

— სასადილოები, ძუძუმწოვარი ბავშვების აღსაზრდელი თავშესაფრები;

— ტყვეებისა და მონების განთავისუფლება;

— ღარიბების გათბობის უზრუნველყოფა;

— მოსამსახურეების მიერ გატეხილი ფინჯნებისა და ჭურჭლის ნაცვლად ახლის ყიდვა იმისათვის, რომ მათ ბატონები არ გასწყრომოდნენ;

— ობოლი გოგონებისთვის მზითვის გამზადება;

— მოვალეთა ვალის გადახდა;

— ქვრივი ქალებსა და გაჭირვებულებზე დახმარება;

— სკოლის მოსწავლეებზე საკვებითა და ტანსაცმლით დახმარება.

— ღარიბი და უპატრონო გარდაცვლილების დასაფლავება;

— დღესასწაულებზე ბავშვებისა და უპატრონოებზე დახმარება;

— მოხუცი და უპატრონო ქალების დაცვა.

გარდა ამისა, ოსმალები ყველა სფეროში, რაც კი შეიძლება აზრად მოსვლოდათ, საქველმოქმედო ორგანიზაციებს აარსებდნენ. მათ თავიანთ ცივილიზაციაში



*ოსმალებმა, რომლებიც მბრძანებლობდნენ დედამიწის დიდ ნაწილზე და ისტორიული მოვლენები მათთვის სასურველი კალაპოტით მიჰყავდათ, თავიანთ საზოგადოებაში სიმშვიდე საქველმოქმედო ფონდების მეშვეობით უზრუნველყვეს. იმ პერიოდში მდიდარსა და ღარიბს, ავადმყოფსა და ჯანმრთელს, სუსტსა და ძლიერს — ყველას ერთმანეთთან სულიერი ძმობა აკავშირებდა და ამ განცდით ცხოვრობდა.*



სიკეთის ქმნა იმ ზომამდე აიყვანეს, რომ საკუთარი კულტურისთვის ეწოდებინათ —,,ქველმოქმედების ცივილიზაცია.“ მართლაცდა, საქველმოქმედო ფონდები შეიძლება ოსმალური ცივილიზაციის მარკად ჩაითვალოს.

მათ მიერ სათუთ დამოკიდებულებას რწმენისადმი ერთი მაგალითის საფუძველზე განვმარტავთ. ათასობით საქველმოქმედო ფონდი შეიქმნა, რომლებიც მექასა და მედინას ეკუთვნოდა და ცნობილი იყო ,,ჰარამეინის საქველმოქმედო ფონდების“ სახელით.

ამ წმინდა მიწაზე საზოგადოების მშვიდობის, სულიერი სიმშვიდისა და კეთილდღეობის უზრუნველსაყოფად შექმნილი საქველმოქმდო ფონდების ტიპის დაწესებულებები ყველა მხარეში შეგხვდებოდა, შუა ევროპიდან მოყოლებული საბერძნეთამდე და მათთვის შექმნილი იყო ცალკე მმართველობა. ამ საქველმოქმედო ფონდების შემოსავლებთან თუ დამატებით სტამბოლში მოქსოვილ ქააბის ფარდასთან ერთად, ყველა ფადიშაჰი ჰარამეინისა და მის ახლო-მახლო დასახლებულ მოსახლეობისთვის მრავალგვარ საჩუქარს აგზავნიდა. ,,საჩუქრების პროცესიის“ (საჩუქრის პროცესია: ფადიშაჰების მიერ ჰაჯობის წინ რეჯების თვეში სტამბოლიდან მექასა და მედინაში დიდგვაროვნების მიერ ღარიბებისთვის დასარიგებლად გაგზავნილი ფული, ოქრო და საჩუქრები იყო. ყოველივეს გაგზავნა ხდებოდა პროცესიის საშუალებით და ეს ყოველივე დღესასწაულად იყო ქცეული (იხ. უნირ ათალარი, სურრეყ ჰუმაიუნ და სურრე ალაილარი გვ. 2)) ,,საჩუქრების პროცესიის“ სახელით ცნობილმა ამ ტრადიციამ სახელმწიფოს დაშლამდე იარსება. დროთა განმავლობაში ჰარამეინში საკმაოდ დიდი თანხა შეგროვდა. მართლაც, პირველი მსოფლიო ომის დროს შერიფ ჰუსეინი და მისი თანამონაწილეები ინგლისელების პროვოკაციას წამოეგნენ

*ბრძენი ადამიანის გულში ღვთისმსახურება, სიკეთის ქმნა და სამსახური დაღლილლობას კი არ იწვევს, არამედ მისი სიამოვნებისა და სიმშვიდის საშუალებაა.*

და ოსმალებს აუჯანყდნენ. ფაჰრედინ ფაშამ, რომელიც ამ დროს მედინის დაცვას უზრუნველყოფდა, მედინაში არსებული ეს ნივთები სკივრებში ჩაალაგა და სტამბოლში გაგზავნა, რათა არ მომხდარიყო მათი დატაცება – გაძარცვა. აღსანიშნავია ისიც, რომ მედინაში ოსმალეთიდან გამოგზავნილმა ძვირფასმა საჩუქრებმა 300 სკივრი გაავსო.

ძალიან ბევრი სახელმწიფო მოხელისა და სხვა სიკეთის ჩადენის მოყვარული ადამიანების მიერ ოსმალეთის ფადიშაჰების მეთაურობით ამ წმინდა ადგილებში დაარსებულმა საქველმოქმედო ფონდებმა და ამ ფონდების მიერ გაწეულმა სამსახურმა ისლამის ყველა მიმდევრის დადებითი შეფასება და მადლობა დაიმსახურა.



მეორე მხრივ, ძალიან საყურადღებოა მოხუცი და უპატრონო ქალების დასაცავად შექმნილი საქველმოქმედო ორგანიზაციები. იმისათვის, რომ ამ მოხუცი ადამიანების თავმოყვარეობა და გრძნობები არ შელახულიყო, ეს დაწესებულება მათ გასუფთავებას, დაბანას, დავარცხნას, ე.ი. მოვლა-პატრონობას მოხუცებს ასრულებინებდა. ამ სამსახურის სანაცვლოდ კი მათ კარგ ხელფასს უხდიდა. ამგვარად, ეს ორგანიზაციები იმ მოხუცებსაც უწევდა დახმარებას, ვინც ცდილობდა არავისზე არ ყოფილიყო დამოკიდებული და საკუთარი შრომით ერჩინა თავი.

ოსმალეთის საქველმოქმედო ორგანოიზაციების საქმიანობამ ისეთ მწვერვალს მიაღწია, რომ ისინი მხოლოდ ადამიანების დახმარებით აღარ შემოიფარგლებოდა და ცხოველებსა და მცენარეებსაც უწევდა მოვლა-პატრონობას. ოსმალებმა შექმნეს დაწესებულებები,



*როგორც ალლაჰის შუამავალი გვამცნობს, ერთმა ცოდვილმა სამოთხე მოიპოვა იმით, რომ მოწყალება გამოიჩინა და მწყურვალ ძაღლს წყალი დაალევინა. ხოლო ქალს, რომელიც კატას უმოწყალოდ მოექცა, მშიერი დატოვა, ჯოჯოხეთი ერგო წილად. (იხ. მუსლიმი, სალამი, 153, 151)*



*„ჩემო მბრძანებელო! ისე, როგორც სულთან სულეიმანმა ისთირანჯადან წყალი მოიტანა და სტამბოლის მოსახლეობას დაუნაწილა, შენც ბოლუს ტყეებიდან შეშა მოატანინე და სტამბოლის მოსახლეობას დაურიგე!“*

სადაც მკურნალობდნენ დაჭრილ ჩიტებს, ავადმყოფ ცხოველებს და უვლიდნენ იმ ყარყატებს, რომლებმაც ვერ შეძლეს თბილ ქვეყნებში გადაფრენა. მომსახურების ყველა ხარჯს კი საქველმოქმედო ფონდები ფარავდა.

ამასთან დაკავშირებით ფრანგი მოგზაური ჯომთე დე ბონევალლი განცვიფრებული წერს:

„ოსმალეთის მხარეში შეიძლება შეხვდე ისეთ გიჟ თურქებს, რომლებიც ადამიანებს ფულს უნაყოფო მცენარეების მორწყვაში უხდიან, რათა ისინი არ გახმეს და ამას აკეთებენ მხოლოდ იმიტომ, რომ ეს საქმე ქველმოქმედებად ითვლება.“

იმის გამო, რომ საქველმოქმედო ორგანიზაციების შექმნა სულიერი სრულყოფილების გამოხატულებაა, ეს მოღვაწეობა ყველაზე ფართოდ წარმოდგენილია საზოგადოებაში, რომელსაც გზას სულიერად ამაღლებული ბელადები აჩვენებენ. ამის შედეგად ეს საზოგადოებაც სულიერად ამაღლებულია, რადგანაც ალტრუიზმი, გულუხვობა და გულწრფელობა სულიერი სრულყოფის შედეგია.

ოსმალურ საზოგადოებრივ ცხოვრებაში საკმაოდ გავრცელებული იყო თექები, რომლებიც სულიერი აღზრდის ცენტრებად ითვლებოდა. თითოეული მათგანი „ხალხური ზეპირსიტყვიერების“ შეკრებისა და სრულყოფილი ზნეობის ცენტრი იყო. ამ წყაროსგან ამოხეთქილი სულიერი ქველმოქმედება იყო ის ეფექტური საშუალება, რომელმაც საქველმოქმედო ორგანიზაციების საქმიანობა და საზოგადოებრივი ურთიერთთანადგომა თუ ურთიერთდახმარება უმაღლეს საფეხურზე აიყვანა. ამ საქველმოქმედო ორგანიზაციებში სულიერად აღზრდილმა ბევრმა ადამიანმა მოიპოვა „ქველმოქმედის“ სახელი და სხვა ადგილებში დააარსა სტაბილური

საქველმოქმედო ორგანიზაციები. ისტორიაში ამის არა ერთი მტკიცებულებაა.

ისინი იმდენად სტაბილური იყო, რომ მათმა უმრავლესობამ დღევანდელობამდე მოაღწია და საზოგადოების ჭრილობების მოშუშების ყველაზე ეფექტურ საშუალებათაგან ერთ-ერთს წარმოადგენს. მართლაცდა, მეჩეთები, წყალსაცავები, სამხედრო ყაზარმები, საავადმყოფოები, დასალევი წყლები და სხვა საყოფაცხოვრებო მომსახურების ობიექტები, რომლებიც ვერ ჩამოვთვალეთ, მათგან დარჩენილი პატივსაცემი ანაბარი და მოსაგონარია.

ოსმალეთში ყველა, ფადიშაჰით დაწყებული და უბრალო ადამიანით დამთავრებული, ქველმოქმედი და მგრძნობიარე ადამიანი იყო. საზოგადოებისთვის გზის მაჩვენებლი ბელადებიც ყველა ხელსაყრელი შემთხვევისას ადამიანებს ამ სიკეთის საკეთებლად სტიმულს აძლევდნენ. მაგალითად, აზიზ მაჰმუდ ჰუდაი მურად III-ს მიწერილ წერილში ურჩევს:

*„ჩემო მბრძანებელო! ისე როგორც სულთან სულეიმანმა ისთირანჯადან წყალი მოიტანა და სტამბოლის მოსახლეობას დაუნაწილა, შენც ბოლუს ტყეებიდან შეშა მოატანინე და სტამბოლის მოსახლეობას დაურიგე!“*

ოსმალებმა, რომლებიც განაგებდნენ დედამიწის დიდ ნაწილს და ისტორიული მოვლენები მიჰყავდათ მათთვის სასურველი კალაპოტით, საზოგადოების სიმშვიდე საქველმოქმედო ფონდების საშუალებით უზრუნველყვეს. მათ დროს მდიდარი და ღარიბი, სუსტი და ძლიერი — ყველა ერთმანეთის მიმართ სულიერ ძმობას განიცდიდა. ასე, რომ ოსმალურმა საზოგადოებამ ქველმოქმედების ძლიერი კულტურის წყალობით იმ დროს მიაღწია „სოციალისტური სახელმწიფოს“ მწვერვალს,



*ის, ვინც ვერ გაიგებს და ვერ იგრძნობს ყვირილს — „შევიბრალეთ!“ — ცხოვრების გზააბნეული მგზავრები არიან. თუკი ყველა წარმავალ სიყვარულზე მაღლა არ დავაყენებთ თანაგრძნობისა და სხვების მოვლა-პატრონობის სიყვარულს, სამწუხარო მდგომარეობაში ჩავცვივდებით.*



*ტანჯულის ტანჯვაში ჩაღრმავება და მისთვის სამსახურის გაწევა ადამიანის გულში განკითხვის დღეს წარმოშობს. სამართლისთვის გახსნილ ფანჯრის წინ მიიყვანს.. იქ, ვინ იცის, რას გაიგონებს და რას დაინახავს. ესეც აჩვენებს, რომ გულწრფელი და ნამდვილი სამსახური, გულის სრულყოფის კარგი გამოხატულებაა.*

რასთან მიღწევაც დღევანდელი ცივილიზაციების ძლიერი სურვილია. ამის გამო იყო, რომ ოსმალურ ლიტერატურაში იმპერიის დაშლის პერიოდამდე „რომანი" არ არსებობდა. ერჰუმ ჯემილ მერიჩი ოსმალეთში რომანის დაგვიანების შესახებ ამბობს:

„ოსმალების ცხოვრებაში დრამა არ არსებობდა, რომ რომანი ყოფილიყო!" და ამგვარად ამ საკითხს ყველაზე ლამაზად განმარტავს.

მიუხედავად იმისა, რომ თანაგრძნობა (მოწყალება) ქრისტიანობაში ლოზუნგადაა კვალიფიცირებული, თანაგრძნობისა და მოწყალების დაწესებულებები, საქველმოქმედო ფონდები დასავლეთში ჩვენსავით გავრცელებული არ არის. ხოლო ისინი, რომლებიც არსებობენ დაარსებულია იმ დიპლომატების მიერ, რომლებიც ოსმალეთში ელჩობას ეწეოდნენ. ცნობილი ფრანგი დიპლომატი ბუსბერგინი ამის ერთ-ერთი თვალსაჩინო მაგალითია.

ოსმალური საქველმოქმედო ფონდების საშუალებით დათესილი სიკეთის საკითხთაგან ყველაზე მნიშვნელოვანი არის ის, რომ დამხმარე და ის, ვისაც დაეხმარნენ, ერთმანეთს არ იცნობენ. ამგვარად სიკეთის მომქმედნი პირფერობასაც აერიდებიან და მიღებულის დაუსწრებლად დალოცვის მეწილენიც გახდებიან. ამავდროულად ეს დახმარება მეჩეთებისა და თექეების საშუალებით ხალხის რწმენის გამაძლიერებლად იქცა.

ასეთი კეთილმშობილური მწყალობლობის ყველაზე ლამაზ გამოვლინებას ფაითიჰ სულთან მეჰმედის საქველმოქმედო ფონდის დოკუმენტში ამოივიკითხავთ:

*„მე, სტამბოლის დამპყრობელი, ფათიჰ სულთან მეჰმედი სტამბოლში თაშლიქის უბანში ჩემი საკუთარი ფულით ნაყიდ 136 დუქანს ქვემოთ მოცემული პირობებით ქველმოქმედებით გავსცემ:*



*ამ უძრავი ქონებისგან მიღებული მოგება სტამბოლის ყველა ქუჩის ორ-ორ ადამიანს დავუდგინე.*

*ისინი, დღის გარკვეულ მონაკვეთში, ჭურჭლით, რომელშიც ნახშირის მტვერია, ქუჩებში დადიან და ადამიანების გადაფურთხებულ ადგილებს თუკი ამ მტვერს მოაყრიან, დღეში 20 ყურუშს აიღებენ.*

*ამავე დროს 10 ქირურგის, 10 ექიმისა და ჭრილობის 3 გადამხვევისთვისაც დავაწესე ჯილდო. ისინი, ასევე, გარკვეულ დღეებში სტამბოლში გამოვლენ, გამონაკლისის გარეშე, ყველა კარზე დააკაკუნებენ და იკითხავენ, იმ სახლში ავადმყოფი ხომ არ არის ვინმე; თუ იქნება, უმკურნალებენ ისე, რომ მათგან არავითარ საფასურს არ დაელოდებიან, წამოიყვანენ თავშესაფარში და იქ განკურნავენ.*

*ღმერთმა დაგვიფაროს და საკვები პროდუქტების კრიზისი რომ წარმოიშვას, ასეთი მდგომარეობისთვის გადანახული 100 თოფი კომპეტენტურ ადამიანებს გადაეცეთ! ისინი კი ხშირ ტყეებში შევიდნენ და გარეულ ცხოველებზე ინადირონ. მაშინ, როცა კვერცხის დადებისა და გამრავლების პერიოდია, საჭიროა სიფრთხილე, რომ ჩვენი ავადმყოფები უსაკვებოდ არ დარჩნენ.*

*ამავე დროს, ჩემს მედრესეებში, ჩემ მიერ აშენებულ საქველმოქმედო დაწესებულებებში, შეჰიდების ოჯახებმა და მედინელმა თუ სტამბოლელმა ღარიბებმა საჭმელი ჭამონ! ხოლო თუკი, საჭმლის საჭმელად თვითონ ვერ მოვლენ, საღამოს სიბნელეში მიუტანონ და საჭმელი კარებთან დაუდგან."*

როგორც ვხედავთ, სულთანი საზოგადოების გაჭირვებული ფენის დასაცავად ყველაზე მგრძნობიარე, დელიკატურ ზომებს იღებს და კანონებს აწესებს. ის ზომებს იღებდა ისეთი საქციელისთვის, როგორიც გადაფურთხებაა და რომელიც იმ დროისთვის იშვი-

*გაჭირვებულის მოთხოვნის დაკმაყოფილება ადვილია. ჩვენ ასევე ვალდებული ვართ, იმ პატიოსანი ადამიანების გაჭირვებაც მივხვდეთ, ვინც თავის გასაჭირზე არ საუბრობს.*



*ძველი ზნეკეთილობისა და დელიკატურობის გამორჩეული მაგალითია: თუკი სახლში ავადმყოფი იმყოფებოდა, იმ სახლის ფანჯრის რაფაზე წითელი ყვავილი იდო. გამყიდველებმა და ბავშვებმაც კი იცოდნენ, რომ იქ სიმშვიდის შენარჩუნება იყო საჭირო და ამის შესაბამისად ისე იქცეოდნენ, რომ სიმშვიდე არ დარღვეულიყო.*

ათობა იყო, მაგრამ მოსაწონი საქციელი არ იყო. მართალია ბრძანებდა ავადმყოფების ნანადირევი ხორცით გამოკვებას, მაგრამ იმავდროულად ზრუნავდა ბუნების „ეკოლოგიური წონასწორობის" დაცვაზე და ნადირობას კვერცხის დებისა და გამრავლების პერიოდში კრძალავდა. თავისი მიმდევრებისადმი თანაგრძნობისა და მოწყალების გამოჩენასთან ერთად ცხოველთა უფლებებსაც იცავდა.

დღეისთვის დედამიწის მომავლის „გამშავებელი" გარემოს დაბინძურებისა და ეკოლოგიური წონასწორობის დარღვევის წინააღმდეგ 500 წელზე მეტი ხნის წინ ზომების მიღება დღევანდელი კაცობრიობისთვის საოცარი გაკვეთილია.

შეჰიდების ოჯახებზე დაკეტილ კარებთან, სიბნელეში საჭმლის დარიგება, მათი თავმოყვარეობის დაცვის საკითხში ისეთი მაგალითია, რომელთა მიღწევაც შეუძლებელია. მომავალი თაობებისთვის კი გამორჩეული დელიკატურობისა და ზნეკეთილობის სწავლება.

იმის დანახვა, რომ ოსმალურ საზოგადოებაში, სადაც ისლამი ყველაზე კარგად იქნა გაგებული და გამოყენებული, წარმოუდგენელი თანაგრძნობა და სოლიდარობა სუფევდა. მის დასანახად საქველმოქმედო დაწესებულებებზე ერთი თვალის გადავლებაც კი საკმარისია. საქველმოქმედო დაწესებულებები თავისი შინაარსით ის ადგილებია, სადაც ღრმა ფიქრებისა და გრძნობების გამოფენაა, ეს კი ქველმოქმედების კულტურის ღირსეული თავისებურებაა.

დაფიქრდით, რომ იმ სახლის ფანჯრის რაფაზე, სადაც ავადმყოფი იყო, წითელი ყვავილი იდო. ამის დამნახავი გამყიდველები და ბავშვებიც კი ცდილობდნენ სიჩუმე დაეცვათ, ავადმყოფი არ შეეწუხებინათ. ამგვარი სრულყოფისა და კეთილშობილების ამსახველი

ამბების ჩამოთვლას რომ მივყვეთ, ამ წიგნის ფურცლები არ იქნება საკმარისი, ამიტომაც იმას დავჯერდებით, რაც აქამდე გიამბეთ.

ოსმალეთში შექმნილი საქველმოქმედო ფონდების ნამდვილი რიცხვის ფიქსირება მართლაც ძალიან ძნელია. მათი ფიქსირება მხოლოდ 26300-მდე მოხერხდა, ეს რიცხვიც სრულიად საკმარისია, რომ ქველმოქმედ წინაპართა ალტრუიზმმა გაგვაოცოს. („ოსმალეთში" ის, ვინც შექმნიდა საქველმოქმედო ფონდს, ადგენდა ფონდის პირობების მომცველ დოკუმენტს და მას შემდეგ, რაც ყადს გაატარებინებდა რეგისტრაციაში, სტამბოლში კადასტრის სამმართველოსთან დაკავშირებულ ბიუროებს ამოწმებინებდა. კადასტრის სამმართველოს მიერ დამოწმებული ეს დოკუმენტები დღეს ანკარაში საქველმოქმედო ფონდების მთავარ სამმართველოს არქივში მოიპოვება. ამ არქივში 26300 ასეთი დოკუმენტია. მხოლოდ სხვადასხვა ვილაეთების სასამართლოების დაქვემდებარებაში მყოფ რეესტრებსა და აღწერის წიგნებში რეგისტრირებული დოკუმენტების გამოკვლევის შემდეგ გახდება ცნობილი. ოსმალების პერიოდში, დაახლოებით რამდენი საქველმოქმედო ფონდი შეიქმნა. (იხ. პროფესორ ზია ქაზიჯი ისლამის სოციალურ პირობებთან დაკავშირებული საქველმოქმედო ფონდები გვ. 43-44))

საქველმოქმდო ფონდების მიერ შესრულებული მისია უფრო დიდ მნიშვნელობას იძენს სახელმწიფოების რყევისა და გარე თუ შიდა პრობლემების დასუსტების პერიოდში. 93 ომის (1877-78 რუსეთ-თურქეთის ომი) შედეგად ათასობით მიწადაკარგულმა ლტოლვილმა სტამბოლს შეაფარა თავი. ამ საცოდავი ლტოლვილების პრობლემების მოგვარებაში, სახელმწიფოზე უფრო მეტი როლი საქველმოქმედო ფონდებმა შეასრულეს. მათ საკვებითა და თავშესაფრით დიდი ხნის მა-



*ყველაზე მეტად ეს სამი ადამიანი შევეცოდოთ:*

*1. ქონებიდან უქონლობაში ჩავარდნილი;*

*2. ღირსეულობიდან დამდაბლებული;*

*3. უვიცებს შორის დარჩენილი განათლებული.*



ნძილზე ისინი უზრუნველყოფდნენ. ასეთივე სამსახური გასწიეს მათ ბალკანეთისა და I მსოფლიო ომის დროს. როცა სამშობლოსა და თავშესაფრის გარეშე დარჩენილმა მილიონობით ადამიანმა ცხოვრების გაგრძელება ოსმალეთის მდიდარი საქველმოქმედო ფონდების დახმარებით შეძლო. ამის ყველაზე ახლო მაგალითი კი 1999 წლის 17 აგვისტოს მომხდარი მარმარას დიდი მიწისძვრის დროს საქველმოქმედო ფონდების მიერ გაწეული დახმარებებია. მათ შესახებ ხალხს ჯერაც ნათლად ახსოვთ. საქველმოქმედო ფონდები ასეთი საყოველთაო კრიზისებისთვის კი არა, უფრო მეტად გაჭირვებულთა მოთხოვნების დასაკმაყოფილებლად იქმნება. ეს თავისებურება სახელმწიფოსა და ერის ძლიერების პერიოდშიც კი მოქმედია.

მართლაცდა, მაშინაც კი, როცა სახელმწიფო მოვალეობას შესაბამისად ასრულებს და ერი კეთილდღეობაში ბედნიერად ცხოვრობს, მუდმივად იარსებებენ უმწეო ადამიანები, რომელთაც ყოველთვის დასჭირდებათ ამ ფონდების დახმარება. ამის უარყოფა შეუძლებელია. ოსმალეთის სახელმწიფოს მწვერვალზე ყოფნის დროს, წარმოშობით სერბი, ომალეთის ხელმწიფის კარზე პატივცემული და წარმატებული დიდვეზირის სოქულლუ მეჰმედ ფაშას მიერ დაარსებული საქველმოქმედო ფონდი ამის თვალსაჩინო მაგალითია. მართლაც, ამ დიდმა ადამიანმა მეჩეთი, მედრესე, წყალსატევი და მრავალი სხვა დაწესებულება დააარსა, რომლებიც ქველმოქმედებას ეწეოდნენ. (სოქულლუ მეჰმედ ფაშამ გარდა რუმელიში გაწეული სიკეთისა, სტამბოლში ორი დიდი მეჩეთი ააშენა. ამათგან ერთი-აზაფქაფში მდებარე ჯამეა. მეორე კი — სულთან აჰმედიდან ქუმქაფში რომ მიდიხარ, იქ, დაღმართზე მდებარე შეჰიდ მეჰმედ ფაშას მეჩეთია).

*„ალლაჰის შუამავალს მისმა თანამიმდევრებმა ჰკითხეს: „რომელი საქმეა უფრო მადლიანი?“ შუამავალმა უპასუხა: „უცნობ-ნაცნობისთვის საჭმლის ჭმევა და მისალმება.“ (ბუჰარი იმანი 6)*



მის ერთ-ერთ საქველმოქმედო ფონდის დოკუმენტში დამოწმებული, ევლია ჩელების მიერ მიცემული ეს ცნობა რაოდენ საოცარია.

*„თუკი შუაღამის გადასვლამდე სტუმარი მოვა, კარებს აღებენ და შიგნით შეჰყავთ. სთავაზობენ იმ საჭმელს, რაც მზად აქვთ, მაგრამ თუკი ქვეყანა ინგრევა, გარეთ, გზაში მიმავალს არავის დატოვებენ, მის ღამის დასვენებას აუცილებლად უზრუნველყოფენ.*

*დილით განშორებისას, ქარვასლების მაცნეების მსგავსად დაუძახებენ:*

*„მუჰამმედის მიმდევარნო! ფული, სული, ცხენი და ტანსაცმელი — ყველაფერი გაქვთ? რამე ხომ არ გჭირდებათ?“*

*სტუმრების პასუხზე: „ყველაფერი გვაქვს, ღმერთო, წყალობა მოუვლინე კეთილის მქმნელსო!“ მეკარეები ალიონზე კარებს გახსნიან, სტუმრებს დალოცავენ და რჩევას აძლევენ:*

*„ყურადღებით იყავით! ჩაფიქრებულმა არ იაროთ! უცნობებს არ დაუამხანაგდეთ! წადით, ღმერთმა ხელი მოგიმართოთ!“*

ნაქიბულ ეშრაფის (მსახური, რომელიც შუამავლის მოდგმის საქმეების კანონით მოგვარებას უზრუნველყოფდა) ესად ეფენდის საქველმოქმედო ფონდის დოკუმენტისგან აღებული ეს ბწკარები ერთი მორწმუნის სულის სიღრმეს აჩვენებს:

*„ყველასთვის შეუმჩნეველ სარდაფებში მცხოვრებ მოხუცებსა და ღარიბებს ან ავადმყოფობის გამო შრომისუუნარო საბრალო ადამიანებს შეშა, ნახშირი და სხვა საჭირო მასალები მოუმარაგე! უპატრონო და ღარიბი გოგონების გათხოვების დრო რომ მოვა, მათ მზითევი უყიდე! “*

*„იმისათვის, რათა გამოგეცადეთ, თქვენს შორის ვინ უფრო კარგად მოიქცევა, მან სიკვდილი და სიცოცხლე შექმნა. ის უძლეველი და მიმტევებელია. “ (სურა მულქი, აიათი 2)*



ჰუმანურობის მოყვარულმა მიუკერძოებელმა ქველმოქმედმა წინაპრებმა, განურჩევლად ეროვნებისა და აღმსარებლობისა, ყველა ადამიანის დასახმარებლად შექმნეს ისეთი საქველმოქმედო დაწესებულებები, რომ ამით გააოცეს თურქეთში მოგზაური ადამიანები თუ მკვლევარები. აქ ჩამოსვლამდე მათ დასავლელი ქრისტიანი მიმკერძოებელი ავტორების ზეგავლენით სრულიად საწინააღმდეგო შეხედულებები ჰქონდათ. სწორედაც, ისმაილ ჰამი დანიშმენდმა თავის ნაწარმოებში ,,ძველი თურქული ზნე-ჩვეულებები და მორალი", ამასთან დაკავშირებული უთვალავი მაგალითი წარმოადგინა. ამათგან ერთ ნაწილს ქვემოთ წარმოგიდგენთ.

ცნობილი მოგზაური დუ ლოირი პარიზში გამოცემულ მოგზაურობის დღიურში ასე წერს:

,,თურქული ტრადიციებისა და ზნე-ჩვეულებების თავისებურებებს მოკლედ ასე დაგიხატავთ:

მათი სიკეთე, მხოლოდ ადამიანებს კი არა, ცხოველებსაც მოიცავს.

ოსმალეთის მთელ ტერიტორიაზე არის სასტუმროები, რომელთაც ,,იმარეთები" ეწოდება. ამ საქველმოქმედო დაწესებულების ერთ-ერთი პირობაა, დაეხმარონ ყველა გაჭირვებულს განურჩევლად მისი აღმსარებლობისა. ყველა მგზავრს შეუძლია ამ დაწესებულებაში სამი დღე დარჩეს და ამ დროის განმავლობაში, ყოველ ჯერზე ერთი თეფში ფლავით გაუმასპინძლდებიან.

ქალაქებში, გზის პირას, ამ იმარეთჰანეების გარდა, ,,ქერვანსარაებიც" დგას და მათი კარები ყველა ადამიანისთვის ღიაა.

ზოგიერთმა თურქმაც, ჩვენდა გასაოცრად, გზის გასწვრივ, მგზავრების წყურვილის მოსაკლავად, წყაროები გააკეთებინა. ზოგმაც ქალაქების ქუჩებში გამვლელთათვის წყლის დასალევი სახლები ააშენა. აქ, ისევე

*,,ყოველი მუსლიმანი ხეს რგავს და იმ ხის ნაყოფს ადამიანი შეჭამს, ჩიტი თუ ცხოველი, იმ მუსლიმანისთვის განკითხვის დღემდე მოწყალების გაცემად ჩაითვლება." (მუსლიმი, მუსაქათი, 10)*

როგორც ოფიციალურ დაწესებულებებში, მსახურები არიან. მათი მოვალეობა მსურველებისთვის წყლის მიწოდებაა.

მდიდრები დადიან და ათავისუფლებენ იმ პატიმრებს, რომლებიც დაპატიმრებული არიან ვალის გადაუხდელობისთვის. იმ ადამიანებს კი, რომლებიც თავიანთ გაჭირვებაზე არ საუბრობენ, ეძებენ და ფარულად ეხმარებიან."

დე ლა მოტრაიე ასე ამბობს:

„ოსმალეთში ვინმეს სახლი რომ დაეწვას და ოჯახის ყველა წევრის ნებისმიერი ამქვეყნიური ნივთი ნაცრად იქცეს, ვერ გაიგონებ ქალის კივილსა და ბავშვის ტირილსაც კი, რაც სხვა საზოგადოებისთვის დამახასიათებელია. მთელი სიმდიდრის ნაცრად ქცევას, ეს ადამიანები ალლაჰის დაწერილ ბედს, მორჩილად, თვინიერად ხვდებიან. სიკეთის მთესავი ხალხი მათთვის მაშინვე სახლს ახალად აშენებს და თავისი შესაძლებლობების ფარგლებში, ზოგიერთი მეტადაც კი ეხმარება."

კორნელიე ლე ბრუინი კი თავის დანახულს ასე გადმოსცემს:

„შეუძლებელია იმის უარყოფა, რომ თურქებში სიკეთის თესვის გრძნობა ძალიან ღრმაა და ისინი ქრისტიანებზე უფრო მეტად კეთილები არიან. ესაა უპირველესი მიზეზი იმისა, რომ ოსმალურ საზოგადოებაში ძალიან ცოტა მათხოვარია.

თურქები, რომელთაც არ შეუძლიათ ღარიბებს თავიანთი ყულაბიდან დაეხმარონ, ეხმარებიან იმით, რაც ხელიდან გამოუვათ, საკუთარი შრომით. არემონტებენ დაზიანებულ გზებს, ავსებენ გზის გასწვრივ თანაბარი ინტერვალით განლაგებულ წყლის ხაზინას, აჩვენებენ გზებს კალაპოტიდან ნიაღვრად გადმოსული მდინარ-



*ჩვენი შვილები, იმის გამო, რომ ამ სამყაროს ნამდვილი პატრონი უდიდესი ალლაჰია, შორსმჭვრეტელ ადამიანებად უნდა აღვზარდოთ. ისე, როგორც ვალდებულნი ვართ, რომ ბავშვები პატარაობისას ნამაზის ლოცვას მივაჩვიოთ, ასევე ვალდებული ვართ, მივაჩვიოთ სხვებისთვის სიხარულის მინიჭების ღვთისმსახურებას.*



*ჩვენი დროის ადამიანს გული ესაჭიროება. დაცემულმა არ იცის, რომ დაცემულია, წაქცეულმა არ იცის, რომ წაქცეულია, იმის გამო, რომ მათ არ იციან, რა არის ნამდვილი ბედნიერება. ეს უკიდურესი სიღარიბე ბედნიერებად მიაჩნიათ. თვალებს, რომლებმაც არ იციან სინათლე, მზე საიდან ეცოდინებათ.?!*

ეების პირას შეჩერებულ მგზავრებს, საიდანაც გასვლა შეიძლება და ამგვარად ბევრ სიკეთეს სჩადიან. ყველაფერ ამის სანაცვლოდ კი არავითარ საფასურს არ ელოდებიან. რამდენიმე ყურუში თუგინდ შესთავაზონ, უარს იტყვიან და დასძენენ, რომ ეს ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად ჩაიდინეს.“

ასევე საყურადღებოა მოურადგეა დესსონის ეს დახასიათება:

„ერის ყველა ფენა, დედ-მამა და ნათესავები ბავშვებისთვის სამაგალითონი არიან, მათ პატარაობიდანვე აჩვევენ სიკეთის ქმნას. სიკეთე ადამიანის პიროვნებას ამაღლებს და ამგვარი მოღვაწეობა მასში აქრობს ისეთ უარყოფით გრძნობებს, როგორიცაა ეგოისტობა და სიძუნწე. ამის ნაცვლად კი მათ გულში თავსდება ადამიანების დახმარების გრძნობა. ამის შემდეგ მუსლიმანებისთვის სიკეთის ქმნა სირთულეს აღარ წარმოადგენს. ისინი ამ საკითხში სხვა ერებთან შედარებით ძალიან მაღლა დგანან.“

დასავლელი მოგზაურის ჰუნკეს მიერ მუსლიმანების საავადმყოფოში მწოლიარე ერთ-ერთი ახალგაზრდის მამისთვის მიწერილი წერილიდან აღებული ეს ნაწილი, საქველმოქმედო ფონდების მიერ ღარიბების მოვლა-პატრონობის საკითხში გამოჩენილი პასუხისმგებლობის ლამაზი მაგალითია:

„მამა! მეკითხები ფული მჭირდება თუ არა. საავადმყოფოდან რომ გამოვეწერები, იმ დროისთვის, აქ ერთი ხელი ახალი ტანსაცმელი და ხუთი ოქრო მომცეს, თუკი მაშინვე მუშაობა დამჭირდეს, ამიტომაც არ არის საჭირო, საქონელი გაყიდო.

აქედან წამოსვლა არ მინდა... საწოლი — რბილი, თეთრეული — გაქათქათებული, ადეალები — ბარხატის მსგავსი. ყველა ოთახში წყალია. ცივ ღამეებში ყველა



ოთახში გათბობაა. ჩვენი მკურნალები ძალიან ალ-ერსიანი და მოწყალე ადამიანები არიან. ყოველდღე ფრინველისა და ცხვრის შემწვარ ხორცს გვაჭმევენ. ჩემმა მეზობელმა იმისათვის,რომ რამდენიმე დღე კიდევ შესძლებოდა წიწილის მკერდის გასინჯვა,ისეთი სახე მიიღო,თითქოს გამოჯანმრთელებული არ იყო. მთავარი ექიმი დაეჭვდა და მისი ჯანმრთელობის დასამტკიც-ებლად ერთი მთელი პურისა და ქათმის შეჭმის ნება დართო,შემდეგ კი სახლში გაგზავნა. მანამ მოდი,სანამ ბოლო შემწვარ ქათამს მომიტანენ!"



ასევე საყურადღებოა, რომ ოსმალეთის პერიოდში შექმნილი 26300 საქველმოქმედო ფონდისგან 1400 ქალებმა დააარსეს.

ამათგან ნურ ბანუ ვალიდე სულთანმა (ოსმალების დინასტიის ქალების ოფიციალური წოდება „სულთან ეფენდია". ეს გამოხატავს,რომ მამა ოსმალების დინას-ტიას განეკუთვნება,უფლისწული ან ფადიშაჰია. ასეთი ქალი თუკი დაქორწინდება მამაკაცზე,რომელიც დინა-სტიას არ განეკუთვნება,მათ ქალიშვილს ეწოდება „ჰა-ნიმ სულთანი", ხოლო ვაჟიშვილებს – „ბეიზადე", დე-დებთან დაკავშირებით – „სულთან ზადე ეწოდებათ") სტამბოლის, ანატოლიისა და რუმელის შემოგარენში რამდენიმე დაწესებულება შექმნა. უსქუდარ თოფთა-შში მდებარე ათიქ ვალიდე მეჩეთი,მინარეთი მედრე-სე,სამკურნალო დაწესებულება და წყვილი აბანო; ეს ყველაფერი,- მისი დამსახურებული მოსაგონარია. ეს ქალი წარმოშობით ებრაელი იყო. მამამისი იასეფ ნასი ოსმალეთში ესპანეთიდან მუსლიმანების წამოსვლ-ის შემდეგ თავშეფარებული ებრაელების წინამძღოლი

*რა ბედნიერი არიან ისინი, ვისაც ღმერთის გამო გულში მთელი სამყაროს შეფარება შეუ-ძლიათ! ადამიანის მთავარი მიღწევაა, გულს ამ საფეხ-ურამდე მიაღწ-ევინოს.*



*„ნამდვილ სიკეთეს იქმს ის, ვისაც სწამს ალლაჰის, განკითხვის დღის, ანგელოზების, წიგნების, შუამავლების. (ალლაჰის კმაყოფილებისათვის) ახლობელთ, ობოლთ, უპოვართ, გზაში დარჩენილთ, მათხოვართ და მონათათვის მისთვის საყვარელი ქონებიდან ხარჯავს. ნამაზს ლოცულობს, ზექათს აძლევს." (სურა ბაყარა, აიათი 177)*

იყო. იასეფ ნასსი კანუნი სულთან სულეიმანისთვის ინფორმაციას მოიპოვებდა, ხოლო მისი შვილის სარი სელიმის დროს დიდი როლი შეასრულა და სულთნის მამისნაცვალობის პრივილეგია ერგო წილად. ამის წყალობით ძალიან დიდი სიმდიდრე მოიპოვა. ის იმდენად კარგად ამუშავებდა სისტემას, ისლამის ზნეობის გადასახედიდან ისეთი ავტორიტეტი მოიპოვა, რომ მისმა ქალიშვილმა ნურ ბანუ სულთანმა ქველმოქმედ მუსლიმან ქალებს შორის გამორჩეული ადგილი დაიკავა.

ამგვარ ქალთაგან ერთი — მაჰფეიქერ ვალიდე სულთანია. მანაც ახალ მეჩეთს ჩაუყარა საფუძველი. ააშენებინა უსქუდარ ჩინლის მეჩეთი, ხოლო მის გვერდით — სკოლა, წყარო, ჰადისების შემსწავლელი სკოლა, ორთქლის აბანო და წყლის დასანაწილებელი ნაგებობები მოაწყო. ანატოლიაში ააგო ქავაქსის მეჩეთი. მის მიერ ობოლი და ღარიბი გოგონების გასათხოვებლად შექმნილი საქველმოქმედო ფონდიცაა ცნობილი. ის ავტორია მრავალი სასიკეთო საქმისა. ყურადღება უნდა მივაქციოთ, რომ ქოსემ სულთანი ქველმოქმედ ქალებს შორის გამორჩეული პიროვნებაა, სუსტი ადამიანებისადმი თანაგრძნობისა და მოწყალების გამოჩენის საკითხში.

ქოსემ სულთანმა საფუძველი ჩაუყარა იენი მეჩეთის მშენებლობას, მაგრამ ისე გარდაიცვალა, რომ მისი დასრულება ვერ მოასწრო, ამ მეჩეთის დასრულებისა და მასში ღვთისმსახურების გახსნის ბედნიერება თურჰან სულთანს ხვდა წილად. მეჩეთის გვერდით მდებარეობს სკოლა, მედრესე, მინარეთი, ბიბლიოთეკა და წყარო. იენი მეჩეთის დოკუმენტში ყურადღებას იქცევს ერთი საკითხი, სადაც ნათქვამია, რომ ქანდილისა და რამაზნის დღეებში ზოგიერთი წყაროდან თაფლის შარბათს გამოუშვებენ და ნამაზიდან გამოსულ ჯამაათს შეს-



თავაზებენ. თაფლის ხარისხიც კი, ამ დოკუმენტითაა დამტკიცებული. იმ დროს, ყველაზე კარგი თაფლი, დღეისთვის ,,ფაზარის‘‘ სახელით ცნობილი, რიზეს ათინას რაიონიდან მოჰქონდათ. პირობად იმის დაწესება, რომ რაც არ უნდა ძვირი ყოფილიყო, ეს თაფლი გამოეყენებინათ, სიკეთის ქმნის თავისებურებისა და ღრმა გრძნობის გამოხატვის ტიპიური მაგალითია.

ქალბატონმა სულთანმა, იმისათვის, რომ უზრუნველყოფილიყო საქველმოქმედო ფონდების გაგრძელება, ძალიან მდიდარი შემოსავლის წყაროები დატოვა და ამ საქველმოქმედო ფონდების სამართავად 116 მსახურს დაუნიშნა ხელფასი. ფირთევნიალ ვალიდე სულთანმა კი სტამბოლის აქსარაიში მდებარე ,,ვალიდე მეჩეთი‘‘ და ,,ია ვედუდ მესჯიდი‘‘ ააშენებინა. ცალკე ააშენა ბიბლიოთეკა, წყარო და სკოლა, რომლებიც მათ შესწირა.

მიუხედავად იმისა, რომ ძალიან ბევრი საქველმოქმედო დაწესებულება შექმნა და აგრეთვე ედირნესა და უსკუდარში თითო-თითო ,,სელათის მეჩეთი‘‘ ააშენებინა. მიჰრიმაჰ სულთანი უკიდურესად მოკრძალებული და თავმდაბალი ადამიანი იყო, რასაც ქვემოთ მოცემული მაგალითი ძალიან კარგად ასახავს.

ცნობილია, რომ მექისა და არაფატის წყალი ბაღდადამდე იყო გაყვანილი ჰარუნ რაშიდის ცოლ ქალბატონ ზუბეიდეს მიერ. მაგრამ ქანუნის პერიოდში ეს არხები გაფუჭდა და წყალი ცუდად მიეწოდებოდა. ეს ამბავი მიჰრიმან სულთანმა რომ გაიგო, მამასთან მივიდა და თხოვა ამ ძველი წყლის არხი მთავარი არქიტექტორისთვის შეეკეთებნებინა, ხოლო ის კი, რომ ეს მან შეაკეთებინა, საიდუმლოდ შეენახა. ამ მიზნით მან მთელი თავისი ძვირფასეულობა გაიღო. სულეიმანიეს მეჩეთის საძირკვლის ჩაყრის შემდეგ მიმარ სინანი (სულემან-

*სიცოცხლე, ჩვენ მიერ გაღებული მსხვერპლისა და გაწეული სამსახურის პროპორციულად, ცხოვრების დასრულების შემდეგაც გრძელდება.*



იეს მეჩეთის არქიტექტორი) ერთხანს დაიკარგა, ამის მიზეზი ბევრმა არ იცოდა და იყო მითქმა-მოთქმა, რომ თითქოს მეჩეთის საძირკვლის ზომები შესაბამისი არ იყო და ამიტომაც გაუჩინარდა. სინამდვილეში კი ამის მიზეზი „აინი ზუბეიდეს" სახელით ცნობილი წყლის არხების შეკეთება და მიჰრიმან სულთნის სურვილი იყო, რომ მის მიერ გაწეული სიკეთე დაფარული დარჩენილიყო.

ვალიდე სულთნებს შორის, სიკეთის ქმნის თვალსაზრისით, ყველაზე ცნობილი ერთიც ბეზმიალემ ვალიდე სულთანია, მან დათესა ბევრი ისეთი სიკეთე, რომელიც სამსახურს საუკუნეების მანძილზე სწევდა და ისტორიისთვის ქონება იყო. მის მიერ აშენებულ მეჩეთებს შორის ყველაზე დიდი დოლმაბაჰჩე სარაის გვერდით – ვალიდე მეჩეთია. ცნობილი გალათას ხიდიც მისი ქველმოქმედებითაა აშენებული.

ასევე, ძალიან მნიშვნელოვანია ვალიდე სულთნის მიერ დამასკოში დაარსებული საქველმოქმედო ფონდი. მისი პირობებია:

– დამასკოს ტკბილი წყლებით ჰაჯებზე გამასპინძლება.

– მოსამსახურეების მიერ გატეხილი ან დაზიანებული ნივთების კომპენსირება, რათა ისინი არ დაისაჯონ.

ბეზმიალემ ვალიდე სულთნის ქველმოქმედების ხელი შორს სწვდებოდა. მის მიერ გაწეულ ქველმოქმედებათაგან ძალიან მნიშვნელოვანია საკუთარი სახსრებით აშენებული ღურაბაი მუსლიმინ საავადმყოფო. ეს დაწესებულება მეჩეთსა და წყალსატევთან ერთად 1843 წელს გაიხსნა და იმ დღიდან მოყოლებული მუჰამმედის მიმდევარ ღარიბებს ემსახურება.

*„ალლაჰი სპობს პროცენტს და ამრავლებს წყალობებს. ალლაჰს არ უყვარს არცერთი ურწმუნო, არცერთი შემცოდე." (სურა ბაყარა, აიათი 276)*

ამ სულთან ბატონებმა ძალიან დიდი მნიშვნელობა მიანიჭეს წყლის სისტემების საკითხს. ისე, როგორც მექა და არაფატი, სტამბოლიც მორთეს საქველმოქმედო წყლებით. ეს წყლის სისტემები დღესაც ფეხზე დგას და მათი დროული შეკეთების შედეგად სტამბოლი წყლის ნაკლებობას არ განიცდის.

ამგვარი საქველმოქმედო საქმიანობით სახელგანთქმულ პიროვნებებს შორის ჩვენი უახლოესი ისტორიის უდიდესი პოლიტიკოსი და ღვთისმოშიში ადამიანი აბდულჰამიდ ჰან II-ა. მის მიერ სტამბოლში გაყვანილი „ჰამიდიეს წყლის" სისტემა ის მექანიზმია, სადაც წყალი მუდამ მოედინება და ბევრ დაკარგულ წყლისგან განსხვავებით დღესაც ექსპლუატაციაშია, ამავდროულად ძალიან მაღალხარისხიანი წყალია.

ქველმოქმედმა წინაპრებმა ეს ფონდები შექმნეს გულწრფელობითა და დალოცვით, რომ მათ ქვეყნიერების აღსასრულამდე ეარსებათ. ეს ფონდები დღევანდელი და ხვალინდელი ადამიანების მოთხოვნილებების დასაკმაყოფილებლად შეიქმნა და ბევრი მათგანი დღესაც ფეხზე დგას. ამათგან თითოეული ქველმოქმედ წმინდა წინაპრის სულის გამაბედნიერებელი დაწესებულება და ნიშანია იმისა, რომ ის ადამიანები იყვნენ დიდგვაროვანი, მორწმუნე და სამაგალითო სიკეთის მომქმედნი.

ჩემო ალლაჰო! ჩვენთვის მობარებული ანაბრების ღირსეულად მოვლა შეგვაძლებინე და წილად გვარგუნე ჩავეწეროთ ქველმოქმედი ადამიანების სიაში!

ამინ!



*საზოგადოების ბევრი ჭრილობის მომშუშებელი საქველმოქმედო ფონდები არის იმის არაჩვეულებრივი გამოვლინება, თუ როგორ შეიძლება ადამიანმა კაცობრიობას სიმშვიდე და ბედნიერება მოუტანოს. ეს ადამიანი კი ისლამის მიერ გამოზრდილი ტიპური წარმომადგენელია.*

# ქველმოქმედების კულტურის ღირსეული მწვერვალებიდან



## მოწყალების სახეები

ნაწილი 2

- ორივე სამყაროში წყალობისა და ბარაქის საშუალება -

# ზექათი და მოწყალება

## ა – ზექათი

ადამიანი ამქვეყნად მოვლენილ არსებებს შორის ყველაზე პატივცემულ არსებად იშვა. არსებითი განსხვავება ძლიერსა და სუსტს, ჯანმრთელსა და ავადმყოფს, ჭკვიანსა და სულელს, მდიდარსა და ღარიბს შორის, ნამდვილად ემსახურება საზოგადოებრივი წესრიგის დაცვასა და ჰარმონიზაციას. მათ შორის მმნიშვნელოვანი ადგილი სიმდიდრესა და სიღარიბეს უჭირავს, რომლებიც წარმოადგენენ ურთიერთსაპირისპირო ორ ეკონომიკურ საფეხურს. კაცობრიობის გამოცდილებიდან გამომდინარე, სიმდიდრე და სიღარიბე შეიცავს დიდ სიბრძნეს. მაგალითად, სიმდიდრე არ არის პატივისცემის ნიშანი ისევე, როგორც სიღარიბე-სიმდაბლისა. მათი ამ საფეხურებად დაყოფა დაუწერელი





სიბრძნისა და თავისებურების გამოვლინებაა. უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

„ამქვეყნიურ ცხოვრებაში, მათი (ადამიანების) საარსებო საშუალებები, მათ შორის ჩვენ გავანაწილეთ. ერთმანეთის სამუშაოს შესასრულებლად ზოგიერთი (ის საარსებო საშუალება) სხვების მიხედვით საფეხურ-საფეხურ უფრო მაღლა დავაყენეთ.“ (სურა ზუჰრუფი, აიათი 3)

როგორც ამ აიათშია გამოხატული, დაყოფა სხვადასხვაგვარია, ვალდებულებებიც იმის მიხედვითაა მოწესრიგებული და საზოგადოებრივი წონასწორობა ყველაზე მშვენიერი ფორმითაა უზრუნველყოფილი.

იმისათვის, რომ შეძლებული ადამიანები სიმდიდრის მონებად არ იქცნენ, გაჭირვებულებს კი მდიდრების მიმართ არ გაუჩნდეთ სიძულვილისა და შურის გრძნობა, დაცული იყოს საზოგადოებრივი წესრიგი და პიროვნებები ერთმანეთს სიყვარულით დაუკავშირდნენ, ფარძად დაწესდა „ზექათი“ (ქონების გადასახადი). ისლამი-საზოგადოებრივი მოწესრიგებული სისტემაა ღარიბსა და მდიდარს შორის წონასწორობისა და სიყვარულის უზრუნველსაყოფად. „ზექათი და მოწყალება“ - როგორც ღვთისმსახურება ძალიან მნიშვნელოვანია.

მდიდარი იმის მიხედვით განისჯება ალლაჰის წინაშე, თუ ქონებას საიდან მოიპოვებს და სად დახარჯავს, მისი მონაპოვარი ჰალალი იქნება თუ ჰარამი. ზექათს, მოწყალებას გაიღებს თუ არა, სიკეთეს იქმს თუ არა, რომ ის ვალდებულია თავისი ქონების გარკვეული ნაწილი ღარიბებს მისცეს, ნიშნავს იმას, რომ მას გამოცდა მოუწყეს. ხოლო თუკი შეძლებს, რომ სხვებთან ერთად ეს გამოცდაც ჩააბაროს, მოიპოვებს ღმერთის კმაყოფილებასა და სამოთხის სიკეთეებს.

*გულუხვი მდიდრები, მოთმინებისა თუ ღირსების მქონე ღარიბები, ადამიანურ პატივსა და ღვთიურ კმაყოფილებაში ერთად არიან.*



ღარიბიც განისჯება თავისი სიღარიბის მოთმენა-მოუთმენლობის, ჩივილ-არჩივილის, ადამიანებისთვის ტვირთად ქცევა-არქცევის, აუცილებლობის გაუძლებლობისას სურვილის, სიძულვილის, შურის ქონა-არქონის, შეთქმულების მსგავსი საკითხების, სინდის-ნამუსის დაცვა-დაუცველობის მიხედვით. თუკი ამათი შედეგი ალლაჰის კმაყოფილებისთვის შესაბამისი იქნება, მისი ამქვეყნიური ტანჯვა იმქვეყნად მარადიულ ბედნიერებად შემობრუნდება.



ზექათი ყურანში ნამაზთან ერთად 27-ჯერაა ნახსენები. ასე ბევრჯერ მისი ხსენება მისთვის მინიჭებული მნიშვნელობის მაჩვენებელია. მხოლოდ ერთ ადგილზეა ნამაზი მარტოდ მოხსენიებული „მუმინუნ" სურის მე-2 და მე-4 აიათებში. იქაც კი აღნიშნულია ნამაზის მლოცველების ზექათის შესახებ. ამის მიზეზია „სხეულისა" და „ქონების" ორ ჯგუფად გაყოფილი ღვთისმსახურებები. ამ ორივეს პირველ რიგში და ბადალის მნიშვნელობით უკავია ადგილი. მართლაცდა, ქმედებები ერთმანეთზეა დამოკიდებელი, ერთის შეუსრულებლობისას, მიუხედავად იმისა, რომ მეორე ხმარებიდან ამოღებული არ არის. შეხედეთ, ზექათს როგორი მნიშვნელობა აქვს მინიჭებული ჩვენს რწმენაში. წმინდა შუამავალი იმ ადამიანის ნამაზს, რომელიც ზექათს არ იხდიდა, თვლიდა როგორც შეუსრულებელს. ის ერთ-ერთ წმინდა ჰადისში ბრძანებს:

„მას, ვინც ნამაზს ლოცულობს, მაგრამ ზექათს არ იხდის, ნამაზის მადლი არა აქვს!" (ჰეისემი, მეჯმაუზ ზევაიდ, III, 62). უეჭველია, რომ ეს მორწმუნეების წაქეზებაა,

*ჭეშმარიტი სიმდიდრე ქონების სიმრავლითა და საფულის სისქით არ იზომება, არამედ მრწამსითა და გულით გაცემული მოწყალებით.*



რათა გადაიხადონ ზექათი და თანაც მიუთითებს ასეთი ღვთისმსახურების დიდ მნიშვნელობაზე.

ამ მიზეზით, მორწმუნეთა მბრძანებელი აბუ ბაქრი, მათ, ვინც ნამაზს ლოცულობდა, მაგრამ ზექათს არ იხდიდა, უარმყოფელებს უწოდებდა, მათ ისლამის რჯულიდან გამოსულად თვლიდა და ომს უცხადებდა, ვინაიდან, ზექათი ალლაჰის მხრიდან დაწესებული მდიდრისგან ღარიბისათვის გადასახდელი ვალია. აიათში ნაბრძანებია:

وَفِي أَمْوَالِهِمْ حَقٌّ لِّلسَّائِلِ وَالْمَحْرُومِ

„მათხოვარს (გაჭირვებულს) და ხელმოკლეს (ის, ვინც უმწიკვლობის გამო არ ითხოვს), (მდიდრების) ქონებაზედ განსაზღვრული უფლება აქვთ.“ (სურა ზარიათი, აიათი 19)

ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

*„როცა ქონების ზექათს იხდით, დროთა განმავლობაში, ქონების დავროვებისას, ღარიბების უფლებების შელახვით დავროვებულ ვალს იხდით.“* (თირმიზი, ზექათი, 2)

აქედან გამომდინარე, ზექათი, ქონების საკმარისზე მეტი რაოდენობის მფლობელთათვის, ღმერთის მხრიდან ღარიბებისთვის მისაცემი გადასახადია. ამ შემთხვევაში უკან დარჩენილი ქონება ჰალალია. თანაც, ზექათად გადახდილ ქონებას ნაწილ-ნაწილ, ხარისხ-ხარისხ, საზოგადოება დაზარალებისას ერთი მდგომარეობიდან მეორეში გადაჰყავს. ამგვარად, ის საზოგადოებაში წონასწორობას, სამართალსა და ზნეობას ამკვიდრებს. მდიდრის სიმდიდრეს აკეთილშობილებს რაც ქონების პატრონისთვის სრულიად ჰალალი იქნება.

როცა ქონებას ცნობილი გზებით მოიპოვებს, მის პატრონს სჭირდება, რომ ის ჰალალი იყოს, ხოლო თუკი არ გადაუხდის ღარიბებს იმ წილს, რომელზეც უფლება

*„ნამდვილი სიმდიდრე, ქონების სიმრავლე კი არა, გულის სიმაძღრეა.“ (ბუჰარი, რიქაქი, 15)*



აქვთ, ის სრულყოფილად ჰალალი ვერ იქნება. მეორე მხრივ, ჰარამი, გზით მოპოვებულ ქონებაზე ზექათის გადახდა, მას ჰალალს ვერ გახდის. მაგალითად, ყუმარითა და სხვა მსგავსი გზებით მოპოვებულ ქონებას.

## ზექათის მნიშვნელობა პიროვნებისა და საზოგადოებისთვის

საზოგადოების დაზარალებული ფენის გასახარად ზექათს მისი გადამხდელისთვის უფრო დიდი მოგება მოაქვს. სინამდვილეში, ,,სისპეტაკისა" და ,,უბრალოების" მნიშვნელობის მატარებელი ზექათი, ადამიანების გულებს ავადმყოფობისა და ბოროტებისგან წმენდს ან მათი ქონების გაწმენდას უზრუნველყოფს. ამგვარად, გულის გაწმენდა, სულის სისპეტაკის მოპოვება, მისი რეაბილიტაცია და ლტოლვის დაოკება შუამავლის მოვლენის საოცრებათაგან ერთ-ერთია.

,,ზექათისა" და ,,მოწყალების" მნიშვნელობას კარგად თუ გავაანალიზებთ, დავინახავთ, რომ ეს ღვთისმსახურება ადამიანის სულს, პიროვნებასა და ხასიათს მატერიალიზმის ტყვეობისგან ათავისუფლებს.

ამავე დროს, ზექათი გადამხდელ და მიმღებ პიროვნებებს შორის პატივისცემასა და სიყვარულს განამტკიცებს. ზექათი გადამხდელის მიერ გაჭირვებულისთვის მისაცემი მინიმალური გადასახადია. სრულყოფილი მორწმუნეები თავიანთ სიმდიდრეს გულუხვი მოწყალებით ამკობენ.

ამქვეყნად, უძველესი დროიდან მოყოლებული, ყოველთვის არსებობს მდიდარსა და ღარიბს შორის უთანხმოება. უმეტესწილად, ღარიბები მდიდრებს სიძულვილითა და შურით უცქერიან, მდიდრები კი ღარიბებს

*,,ალლაჰი ამ ერთმორწმუნეთ სუსტების ვედრების, ნამაზისა და პატიოსნების მიზეზით ეხმარება." (ესაი, ჯიჰადი, 43)*



*„ყოველ ადამიანთან სიკვდილი მოვა და „ღმერთო ჩემო! ჩემთვის ცოტა ხანი კიდევ რომ გელევნებინა, მოწყალება გამეღო და ღვთისმოსავი ვყოფილიყავ!“- ამის თქმამდე დახარჯეთ იმ სარჩოდან, რაც გებოძათ!“ (სურა მუნაფიქუნი, აიათი 10)*

უბრალო ან საცოდავ ადამიანებად თვლიან და მათ სიამაყით ზემოდან დაჰყურებენ და არარაობად მიაჩნიათ. ამათგან გამონაკლისია ის პერიოდები, როცა საზოგადოება ღმერთის რწმენის ქადაგების შედეგად იყო ალტრუისტი, მოწყალე, გულისხმიერი, ძმობით შთაგონებული და ყოველივე ამის გამო იხდიდა ზექათსა თუ მოწყალებას. ისლამის მიხედვით, ღარიბები ცუდად მოსაპყრობი ადამიანები არ არიან, პირიქით, ისინი არიან ადამიანთა ის ნაწილი, რომელიც საზოგადოებამ უნდა გამოკვებოს და სიყვარული აჩვენოს. ასე რომ, ისინი საზოგადოებისთვის ბარაქისა და წარმატების წყარო არიან. უდიდესი ღმერთი ალლაჰის შუამავალს უბრძანებს ღარიბ თანამიმდევრებთან იყოს და მათ მეთვალყურეობა გაუწიოს.

„(შუამავალო!) ღმერთის სრული კმაყოფილება ისურვე და დილა-საღამოს ღმერთის მხსენებლებთან ერთად (იყავი)! მოითმინე! ამქვეყნიური ცხოვრების მორთულობის სურვილით, თვალები მათგან არ შეატრიალო!“ (შურა ქეჰფი, აიათი 28)

ქვემოთ მოცემული წმინდა ჰადისი ნათლად აჩვენებს, რომ ღარიბები ისლამურ საზოგადოებაში ტვირთი არ არის, პირიქით, სიუხვისა და ბარაქის წყაროა.

აბუ დერდა ალლაჰის შუამავლის შემდეგ ნათქვამს გადმოგვცემს:

*„მე უძლურები დამიძახეთ, რადგან თქვენ მხოლოდ მათი (ვედრებითა და ბარაქით) მოგეცემათ სარჩო და დახმარება!“* (ბუჰარი, ჯიჰადი, 76)

წმინდა შუამავალი ბრძანებდა:

*„ალლაჰი ამ ერთმორწმუნეთ, სუსტების ვედრების, ნამაზისა და პატიოსნების მიზეზით ეხმარება.“* (ესაი, ჯიჰადი, 43)



უმეიე იბნ ჰალიდეს გადმოცემის მიხედვით, ალლაჰის შუამავალი ღარიბი მუჰაჯირების პატივისცემისთვის მუსლიმანების წარმატებასა და დახმარებას თხოვდა ღმერთს. (იხ. თაბერანი, მუჯემულ ქებირ, III, 292)

დღეისთვის ზექათი სრულყოფილად რომ გაიცეს, ღარიბ-ღატაკი ადამიანების რიცხვი იმდენად შემცირდება, რომ შეიძლება ითქვას, ისინი აღარ იარსებებენ.

ომარ იბნ აბდულაზიზის პერიოდში გუბერნატორებმა ხალიფას რჩევა თხოვეს იმის გამო, რომ ,,ვერ იპოვეს ადამიანი, ვისთვისაც ზექათის გადახდა შეიძლებოდა.“ ყველა შეძლებული იყო და ყველა იხდიდა ზექათს. ამის გამო, ომარ იბნ აბდულაზიზის პერიოდი ოთხი დიდი ხალიფის პერიოდის შემდეგ, ყველაზე ბრწყინვალე ხანად ითვლება. სწორედ ასეთი კარგი მდგომარეობა უდიდესი ღმერთის გამო ქონებრივი და სულიერი სარჩოს გაცემით მოპოვებული ღვთიური წყალობის გამოვლინებაა.

,,სად არიან მოვალეები, გაჭირვებულები, ობლები, ღარიბები, რომელთაც დაქორწინება სურთ, დაჩაგრულები სად არიან? უფლებამოსილებო და გაჭირვებულებო, მოდით და აიღეთ, რაც გეკუთვნით!“

უნდა ვიცოდეთ რა ედო საფუძვლად ოთხი დიდი ხალიფის შემდეგ ისლამური სამყაროს ბრწყინვალების პერიოდში მცხოვრებ ომარ იბნ აბდულაზიზის აღმატებულ კეთილშობილებას. არ არის საიდუმლო, რომ ამ პიროვნების მაღალი სული ხელს უწყობდა იმ ეპოქაში ისლამის აყვავებასა და საზოგადოების სულიერი ბრწყინვალების აღმავლობას.

მისი ცოლი ფატიმა მოგვითხრობს:

,,ერთ დღეს ომარ იბნ აბდულაზიზთან მივედი. სალოცავზე დამჯდარიყო, ხელი შუბლზე შემოედო, გაუჩერებლივ ტიროდა და ცრემლები ჩამოსდიოდა. ვკითხე:

*,,თუ გინდა გული შეგირბილდეს, ღარიბი დააპურე, ობოლს თავზე ხელი გადაუსვი!“ (აჰმედ ბინ ჰანბელი, II, 263)*



*ღმერთი ჩვენ, მის მონა-მსახურებს, ჩვენი ძალის შესაბამის ვალდებულებებს გვაკისრებს. ეს ნიშნავს, რომ ჩვენი ძალის შესაბამისად პასუხისმგებელნი ვართ. ე. ი. განვისჯებით იმისათვის, თუკი არ ჩავიდენთ იმ სიკეთეს, რომლის გაკეთებაც ძალგვიძს.*

„რა მოგივიდა?“

„ფატიმა! ამ ერთმორწმუნეთა ყველაზე მძიმე ტვირთს მხრებით ვატარებ. ერთმორწმუნეთა შორის მყოფი მშივრები, ღარიბები, ავადმყოფები, რომელნიც წამალს ვერ შოულობენ, გაჭირვებულები, რომლებსაც ტანსაცმელი არა აქვთ, ობლები, მარტოდ დარჩენილი ქვრივი ქალები, უფლებაშელახული დაჩაგრულები, ურწმუნოთა და უცხო ქვეყნებში მუსლიმანი ტყვეები, მოხუცები, რომლებსაც არ შეუძლიათ, მაგრამ იძულებული არიან იმუშაონ, რათა თავი ირჩინონ, მრავალსულიანი ღარიბი ოჯახის უფროსები, ჩემთან ახლოსა თუ შორს მყოფი ჩემი ძმების ფიქრი, ტვირთად მაწევს და ვიჭყლიტები. ხვალ, განკითხვის დღეს, ღმერთის წინაშე მათ გამო რომ განვისჯები, ალლაჰის შუამავალი რომ მისაყვედურებს, რა პასუხი უნდა გავსცე?!“ (იბნ ქესირი, თეფსირი, IX, 201)

ომარ იბნ აბდულაზიზის ცოლ-ფატიმას გადმოცემული ეს გრძნობები სინამდვილეში ყველა მორწმუნის გულმა უნდა განიცადოს.

ყოველმა მორწმუნემ მატერიალური თუ სულიერი მოწყალება თანაგრძნობით, გულისხმიერებითა და ლმობიერებით აღსავსემ უნდა გაიღოს. სწორედაც, გულზე მომჩივან ერთ თანამიმდევარს ალლაჰის შუამავალმა უთხრა:

*„თუ გინდა გული შეგირბილდეს, ღარიბი დააპურე, ობოლს თავზე ხელი გადაუსვი!“* (აჰმედ ბინ ჰანბელი, II, 263)

წმინდა მევლანა ქვემოთ მოცემულ ბეითში, ძალიან ლამაზად გამოხატავს, თუ ღარიბებისა და დარდიანების მდგომარეობის გაზიარება, რა დიდი მონაპოვარია.

*„სიღარიბესა და გაჭირვებაში ჩავარდნილი გულები კვამლით სავსე სახლს ჰგავს. შენ მათი დარდი*

*გაიზიარე და დარდისთვის წამლად იქეცი, ამგვარად იმ დაკვამლული სახლის ფანჯარას გამოაღებ, იქედან კვამლი გამოვა და შენ გულს – მგრძნობელობა, სულს კი სინაზე დაეუფლება.“*



აი, ისლამი, კაცობრიობის მდიდრებისა და ღარიბების ჭრილობებს, ასე წარმატებით მკურნალობს. ისლამის გარდა სხვა სისტემებმა ამას ვერ მიაღწიეს და ორ უკიდურესობაში გადავარდნენ. ვიღაცისთვის რაიმეს მოთხოვნა სავსებით აიკრძალა, ვისთვის მოთხოვნა ჩვეულებრივ ამბად ითვლება. ისლამი კი ზექათის გადახდითა და მოწყალების გაცემით ამ პრობლემას უკიდურესად ბრძნულად მოექცა და ყველაზე ღირსეული გამოსავალი მოუძებნა.

მართლაცდა, ზექათი კაცობრიობისთვის ისლამის მიერ მოპოვებულ უმაღლეს ღირებულებათაგან ერთ-ერთია. ზექათი საზოგადოების ღარიბი, დაზარალებული, გზაში დარჩენილი, ობოლი და ქვრივი ადამიანების გაჭირვებას აღმოფხვრის. ამავე დროს, ადამიანზე დადებული მონობის ჯაჭვი კვლავ ისლამმა ახსნა. უეჭველია, რომ ისლამის მიერ მონებზე თავისუფლების მინიჭებისთვის ყველაზე ეფექტურ გამოსავალი კვლავაც ზექათი და მოწყალებაა. უეჭველია, რომ ისლამის მიერ მონებიზე თავისუფლების მინიჭება, მათთვის დაწესებული მდგომარეობა ბატონებისთვის იყო იმის ბრძანება, რომ მათთვის უზრუნველეყოთ ცხოვრებისეული სტანდარტები. ამის შედეგად მონების ყოლას ბატონებისთვის სარგებელი აღარ ჰქონდა, პირიქით, სირთულედ იქცა. მიუხედავად ამისა, მათ, ვისაც არ სურდათ მონები გაეთავისუფლებინათ და ამგვარად ამ ტვირთისგან თვითონაც გათავისუფლებულიყვნენ, სხვადასხვა საშუალებით ცდილობდნენ ამისთვის ხელი შეეშალათ. ზოგი მათგანი ცოდვების გამოსასყიდად მონებს ათავისუფლებდნენ.

*სრულყოფილი სულები იმისათვის, რათა მოწყალებითა და სამსახურით მოიპოვონ მარადიული ხსნა, გარშემო ეძებენ არსებებს, რომელთა ხსნაც შეუძლიათ.*



ისლამმა ძნელ მდგომარეობაში ჩავარდნილ ადამიანებს ხელი ისე გაუწოდა, რომ სანაცვლოდ არაფერი მოუთხოვია, გახსნილ ჭრილობას, რომლიდანაც სისხლი მოდიოდა, სათავეშივე უმკურნალა. ამავე დროს აიკრძალა პროცენტის აღება, რომელიც ჩანს როგორც ადამიანებისთვის დახმარების გაწევა და საქმის გაადვილება, სინამდვილეში კი, თავისუფლად შეიძლება ითქვას, რომ ის გამოუვალ მდგომარეობაში ჩავარდნილი ადამიანების ექსპლუატაციაა და მეტი არაფერი.

ვინაიდან მევახშეს სურს სხვების დარდისგან სარგებლის შოვნა, ხოლო ზექათის გამცემი ადამიანი კი გაჭირვებულებისა და სადარდებელში ჩავარდნილი ადამიანების დარდის გამზიარებელია. მისი ერთადერთი სურვილი უდიდესი ღმერთის კმაყოფილების მოპოვება და ამ მიზნით დარდიანი ადამიანების წამლად გახდომაა.

ძუნწ ადამიანს, რამდენი ქონებაც უნდა ჰქონდეს, მცირედ ეჩვენება. ხოლო ადამიანები, რომლებიც ზექათის გადახდასა და მოწყალების გაცემას არიან მიჩვეული, მდიდარი გული აქვთ. ამქვეყნად ცოტა რამ ჰყოფნით. მევახშე იმდენად ძუნწი ადამიანია, რომ თავის ქონებას ზრდის სხვისი განადგურების ხარჯზე. მსოფლიოს სავაჭრო ცენტრების უმრავლესობაში ამის მაგვარი ბევრი შემთხვევის ნახვაა შესაძლებელი. ამ ჭეშმარიტების გამომხატველ აიათში ნაბრძანებია:

*ბრძენი გულები არასდროს დაივიწყებენ, რომ „ჰალალისთვის – ანგარიში, ჰარამისთვის კი ტანჯვა არსებობს.“*

يَمْحَقُ للّٰه الْرِّبَا وَيُرْبِي الصَّدَقَاتِ

„ალლაჰი სპობს პროცენტს და ამრავლებს წყალობებს...“ (სურა ბაყარა, აიათი 276)

ის, ვინც მევახშეობითაა დაკავებული, თავის ქონებას ბარაქას აცლის. ეს უბარაქობა იმქვეყნად გაკოტრებ-



ას ნიშნავს. გაკოტრება შეიძლება ამქვეყნადაც მოხდეს და უსამართლოდ მოპოვებული მთისოდენა სიმდიდრე უბედურების, ავადმყოფობის საშუალებით თუ მფლანგველი მემკვიდრის ხელით, ქარმა წაიღოს.



ზექათის გადახდისა და მოწყალების გაცემის ერთი საიდუმლო ისიც არის, რომ პიროვნების კაპიტალი ანომალურად არ გაიზარდოს და ამგვარად მან ეს სიმდიდრე შეუძლებელი ფენის მიმართ ბოროტად არ გამოიყენოს, ან მათ არ გაუჩინოს შურის გრძნობა. ამგვარად, სიმდიდრე ქებისა და განდიდების საშუალება რომ ყოფილიყო, მდიდრისთვის სამწუხარო შედეგი ექნებოდა. ასე რომ, საზოგადოებაში ორივე მხარე – დამხმარეც და ის, ვისაც ეხმარებიან, მორალურად და მატერიალურად ერთმანეთზე არიან დამოკიდებული. ეს კი ღვთიური რეგულირების, სიბრძნისა და საოცრების გამოხატულებაა.

უნდა ვიცოდეთ, რომ ქონება ალლაჰის საკუთრებაა. ადამიანებისთვის ამქვეყნიური ქონება გადაბარების სისტემაა. ამქვეყნად მოსული ყოველი ადამიანი იძულებულია გარკვეული დროის გასვლის შემდეგ თავისი ქონება სხვას გადააბაროს და ამქვეყნიდან წავიდეს. ყურანში ნაბრძანებია:

يَا أَيُّهَا النَّاسُ أَنْتُمُ الْفُقَرَاءُ إِلَى للّٰهِ
وَللّٰه هُوَ الْغَنِيُّ الْحَمِيدُ

*„ადამიანებო! ალლაჰის წინაშე ყველა ღარიბი, გაჭირვებული ხართ! მდიდარი და საქებარი მხოლოდ ალლაჰია!“ (სურა ფატირი, აიათი 15)*



„ადამიანებო! ალლაჰის წინაშე ყველა ღარიბი, გაჭირვებული ხართ! მდიდარი და საქებარი მხოლოდ ალლაჰია!“ (სურა ფატირი, აიათი 15)

„ცისა და მიწის ქონება ალლაჰს ეკუთვნის. ალლაჰი ყველაფერზე მაღლა მდგომია!“ (სურა ალი იმრანი, აიათი 189)

როგორც აიათებშია მოცემული, ქონება არც ერთ პიროვნებას ეკუთვნის და არც საზოგადოებას, ის ალლაჰის საკუთრებაა... უდიდესი ღმერთის მამულში ვცხოვრობთ, მისი სარჩოთი ვსაზრდოობთ. პიროვნებებისთვის მიცემულია დროებით მფლობელობაში მხოლოდ მცირე ნაწილი გარკვეული დროის განმავლობაში.

აქედან გამომდინარე, ფული, ადგილ-მამული და ქონება ყველაზე დიდი საგამოცდო კაპიტალია. დადგა მომენტი, რომ წმინდა სულეიმანს ყველა ენის ფლობა ერთ წამში წაერთვა და მხოლოდ მას შემდეგ დაუბრუნდა, რაც ღმერთმა ცოდვები მიუტევა. ამ შემთხვევის შესახებ ერთი წმინდანი ბრძანებს;

*„სარჩოს კვალდაკვალ კი არა, მასაზრდოებლის კვალდაკვალ გაიქეცი!“*

*„სარჩოს კვალდაკვალ კი არა, მისი მომცემის კვალდაკვალ ირბინე!“*

## ზექათის გადაუხდელობისას სამწუხარო დასასრული

სიმდიდრე ადამიანზე მიბარებული ამანათია. გამართლებული არ არის, ის ადამიანმა თავისი სურვილისამებრ გამოიყენოს. მან ის უნდა გამოიყენოს ისე, როგორც მისმა ნამდვილმა პატრონმა უბრძანა. თუკი სიმდიდრე ღმერთის ბრძანებების საწინააღმდეგოდ იქნება გამოყენებული, ადამიანი იქნება მრისხანე, ამაყი, მჩაგვრელი და უსამართლო. ამგვარი ადამიანების გუ-

ლში ადგილს ქონების სიყვარული დაიჭერს. უდიდესი ღმერთის ამქვეყნიურ წყალობებში მხოლოდ ქონებისა და შვილებისთვის „ინტრიგნულად“ ხსენება წარმოადგენს იმის საფრთხეს, რომ ამ ორმა უკანასკნელმა მათ გულში დაიბუდა როგორც კერპებმა. ამ უბედურებებში ჩავარდნილებზე უდიდესი ღმერთი ბრძანებს:

„უმახარობლე (ი)მათ წამება მწარე, რომელნიც (მხოლოდ) აგროვებენ ოქროსა და ვერცხლს და ალლაჰის გზაზე არ ხარჯავენ.“ (სურა თევბე, აიათი 34)

„იმ დღეს, როცა გაშანთებულ იქნება ჯოჯოხეთის ცეცხლში (ზედა)პირნი იმათი (ოქრო-ვერცხლისა) და დაიდა(მ)ღება იმათით მათივე შუბლნი, მათივე ფერდები და მათივე ზურგნი. — „აი, ესაა, რაც თქვენ მოიგროვეთ თქვენივე საკუთარი თავისთვის! მაშ, იგემეთ, რასაც იგროვებდით!“ (სურა თევბე, აიათი 35)

ალლაჰის შუამავალი სხვა წმინდა ჰადისში ასე ბრძანებს:

*„ყოველ დილას დედამიწაზე ორი ანგელოზი ჩამოდის ერთი ევედრება:*

*„ჩემო ალლაჰო! ქონების ღმერთის გზაზე დამხარჯავს შთამომავლობა (ახალი მოწყალების გამცემი) უწყალობე! “*

*მეორე წყევლის: „ჩემო ალლაჰო! ძუნწს თავისი ქონება გაუნადგურე!“ (მუსლლიმი, ზექათი 57)*

*ერთ სხვა წმინდა ჰადისში წმინდა შუამავალი ბრძანებს:*

*„გულუხვობა, სამოთხის ხეთაგან ის ხეა, რომელსაც ტოტები ამქვეყნად აქვს გამოწვდილი. ვინც იმ ტოტებისგან ერთს ჩაეჭიდება, ის მას სამოთხეში წაიყვანს. ძუნწობა კი იმ ხის ტოტია, რომელიც ჯოჯოხეთში დგას და ტოტები ამქვეყნად აქვს გამოწვდილი. ვინც*



*ყველა მორწმუნეს მუდამ უნდა ახსოვდეს, რომ ალლაჰის სამფლობელოში ცხოვრობს და სარჩოს ალლაჰი აძლევს, ფინანსურ ღვთისმსახურებებს ყურადღებით უნდა მოეკიდოს. წინაღმდეგ შემთხვევაში უნდა იცოდნენ, რომ განეკუთვნებიან იმ უყურადღებო ადამიანებს, რომელთაც არ იციან, ვისი ქონება ვისგან უნდა დაიცვან.*



*ამ ტოტს ჩაეჭიდება, ის მას ცეცხლში (ჯოჯოხეთში) წაიყვანს!“* (ბეიჰაქი, შუაბულ-იმანი, VII, 435)

ამით მან ზექათის, მოწყალების, ოშურის (გადამხდელებს) და შესაწირის მსგავს ქონებრივი ღვთისმსახურებების შემსრულებლებს უმახარობლა, ძუნწი ადამიანები გააფრთხილა და უთხრა მათზე რასაც ფიქრობდა.

ესე იგი, აიათებისა და ჰადისების მიხედვით, მაშინ, როცა მიითვისებ იმათ ქონებას, ვისაც ის ესაჭიროება, მხოლოდ იმიტომ რომ ქონებაზე ხარ შეყვარებული, სამწუხარო შედეგს მიიღებ. ამ ღვთიურ გაფრთხილებაზე კარგად უნდა დავფიქრდეთ და ზექათზე დამატებით მოწყალება და შესაწირი უნდა გადავიხადოთ. უნდა გავსცეთ ერთი მეორმოცედი და თან უნდა ვეცადოთ, მას გადავაჭარბოთ. უდიდესი ღმერთი ამ საკითხის შესახებ ბრძანებს:

وَيَسْأَلُونَكَ مَاذَا يُنفِقُونَ قُلِ الْعَفْوَ

„...აგრეთვე შენ, გეკითხებიან: რა იშემწირველო? უთხარი: საჭიროზე მეტი!... “ (სურა ბაყარა, აიათი 219)



*„შემდეგ თქვენ, იმ (განკითხვის) დღეს მადლისვან, რა თქმა უნდა, წარსდგებით სამსჯავროს წინაშე.“ (სურა თექასური, აიათი 8)*

იმის გამო, რომ შუამავლის თანამიმდევრები მუდამ მობილიზებული იყვნენ, თებუქის ლაშქრობის დროს წმინდა ომარმა თავისი ქონების ნახევარი მოიტანა. წმინდა აბუ ბაქრმა კი მთელი თავისი ქონება შესწირა. როცა წმინდა შუამავალმა ჰკითხა:

„აბუ ბაქრ, წვრილშვილს რა დაუტოვე?“

„ალლაჰი და მისი შუამავალიო,“ — უპასუხა.

ძალიან საოცარია შემთხვევა, რომელიც ერთ შარიათის მცოდნესა და შეიხ შიბლის შორის მოხდა

მუსლიმანური სამართლის ერთმა მცოდნემ წმინდა შიბლის გამოცდის მიზნით ჰკითხა: ზექათის რამდენში რამდენი პროცენტის გადახდაა საჭიროო. წმინდა შიბლიმ უპასუხა:

,,ამის პასუხი მუსლიმანური სამართლისა თუ ღარიბების დოქტრინის მიხედვით გსურს?“

შარიათის მცოდნემ უთხრა:

,,ორივეს მიხედვით იყოს!“

შიბლიმ შემდეგი პასუხი გასცა:

,,მუსლიმანური სამართლის დოქტრინის მიხედვით, ორას დირჰემზე, ერთი წლის გასვლის შემდეგ, მისი ერთი მეორმოცედის შესაბამისი ხუთი დირჰემი უნდა გადავიხადოთ. ღარიბების დოქტრინის მიხედვით კი ორასივე დირჰემი მაშინვე უნდა გადავიხადოთ და თან ღმერთს მადლობა შევსწიროთ.“

შარიათის მცოდნემ უთხრა:

,,ჩეენ ეს დოქტრინა მორწმუნე ადამიანებისგან ვისწავლეთ.“

შიბლიმ უპასუხა:

,,ჩვენც ეს დოქტრინა წმინდა აბუ ბაქრისგან ვისწავლეთ. მას რაც გააჩნდა — ყველაფერი წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს) წინ დააწყო. გარდა ამისა, ,,გადავრჩიო“ თქვა, ღმერთს მადლობა შესწირა და ამას თავისი საყვარელი ქალიშვილიც დაუმატა.“ (მექთუმი, 34, უჩუნჯუ იგზილ)

თავისი თანამიმდევრებისთვის ალლაჰის გამო გაცემული მოწყალების მოყვარული, სულის ყველაზე ნათელი მაგალითი, თვით წმინდა შუამავალი იყო.

აიშე გადმოგვცემს:



*,,გულუხვობა, სამოთხის ხეთაგან ის ხეა, რომელსაც ტოტები ამქვეყნად აქვს გამოწვდილი. ვინც იმ ტოტებისგან ერთს ჩაეჭიდება, ის მას სამოთხეში წაიყვანს. ძუნწობა კი იმ ხის ტოტია, რომელიც ჯოჯოხეთში დგას და ტოტები ამქვეყნად აქვს გამოწვდილი. ვინც ამ ტოტს ჩაეჭიდება, ის მას ცეცხლში (ჯოჯოხეთში) წაიყვანს!“ (ბეიჰაქი, შუაბულ-იმანი, VII, 435)*



*„მეშინია, რომ ჩემ შემდეგ ამქვეყნიური ყვავილები (სიკეთეები) და მოსართავები გაიშლება და თქვენ ამქვეყნიურობისთვის ერთმანეთს წაეჩხუბებით.“(მუსლიმი, ზექათი, 121)*

წმინდა შუამავლის ოჯახმა ცხვარი დაკლა. წმინდა შუამავალმა უცებ იკითხა:

„მისგან რამე დარჩა?“

„მხოლოდ ერთი ბეჭი.”

ამაზედ ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„უნდა გეთქვა, ერთი ბეჭის გარდა, ყველა ჩვენი გახდა.“* (თირმიზი, სივათულ-ქიამე, 35)

ის წმინდა ადამიანი, ღამე სახლში რამდენიმე ოქრო და ვერცხლი რომ ეპოვა, ვერ მოისვენებდა მანამ, სანამ მათ მოწყალებად არ გასცემდა, მაგრამ ეს ყველა მუსლიმანისთვის სავალდებულოდ არ დაუწესებია. მისი თანამიმდევრები თავიანთ გულის ხმას უსმენდნენ და მოწყალებას ისე გასცემდნენ. მაშინ, როცა წმინდა აბუ ბაქრმა მთელი თავისი ქონება ალლაჰის გზაზე შესწირა, მეორე თანამიმდევარმა უთხრა:

*„ქონების ერთი ნაწილი შენთვის შეინახე, შენთვის ამგვარად იქნება უკეთესი!“* (ბუჰარი, მეღაზი, 79)

მოკლედ, ისლამმა იმასთან ერთად, რომ სავალდებულოდ დააწესა ზექათის გადახდა განსაზღვრული რაოდენობით, შეძლებულ ადამიანებს თავისი შეძლებისა და სურვილის მიხედვით მოწყალების გაცემის უფლებაც მიანიჭა. აბუ ზერი ამ საზომის მიხედვით იქცეოდა და მოგებული ფულის იმ დღესვე დაუხარჯველობასა და მეორე დღისთვის გადადებას ჰარამად თვლიდა. აბდურრაჰმან იბნ ავფი კი თვითონ მშიერი რჩებოდა და სხვებს აძლობდა. თავისთავს მდგომარეობას ურთულებდა იმისათვის, რომ მუსლიმანებისთვის გაეადვილებინა. ვინაიდან ისინი იყვნენ ადამიანები, რომელთაც გული ჰქონდათ შემკული იმ გრძნობითა და შეგნებით, რომ ისინი სიმდიდრის ამბარებლები არიან.

მარადიული ხსნის მოსურნე სიმდიდრის პატრონმა უნდა იცოდეს, რომ საკუთარ თავს ერთი დღის მანძილ-



ზეც კი ამ ყველაფრის ბატონ-პატრონად თუ ჩათვლის, ალლაჰის მხრიდან განისჯება. აიათში ნაბრძანებია:

„შემდეგ თქვენ, იმ (განკითხვის) დღეს მადლისგან, რა თქმა უნდა, წარსდგებით სამსჯავროს წინაშე!“ (სურა თექასური, აიათი 8)

ეს ჭეშმარიტება გამჭრიახი ჭკუის პატრონმა არ უნდა დაივიწყოს..

„ჰალალს — ანგარიში, ჰარამს კი სასჯელი აქვს.“

ამის გამო, მდიდრები, რომლებიც ამქვეყნიური სურვილების ტყვედ არიან ნაქცევი და მოწყალებას არ გასცემენ, ჰგვანან იმ მუშებს, რომელნიც აბანოს ღუმელში დასაწვავ შეშას ეზიდებიან.



მუშაობა, ჰალალი გზით ქონების მოპოვება, რა თქმა უნდა, ღირსებაა. სწორი გზაა, რომ ქონება არ გააკერპო და ღმერთის გზაზე მოწყალებად გასცე. წინააღმდეგ შემთხვევაში, სიმდიდრე ამქვეყნად ტვირთად ქცევის, იმქვეყნად კი ტანჯვის მიზეზი იქნება.

სიმდიდრის სწორი მიზანია გავიგოთ ქვემოთ მოცემული ჰადისის ჭეშმარიტება:

*„ადამიანებისგან ყველაზე კეთილი არის ის, ვინც სხვებისთვის ყველაზე სასარგებლოა.!“* (სუიუთი, ელ-ჯამიუს-საღირ, II, 8)

ფულის ადგილი გულში კი არა—საფულეშია, — რა ლამაზად გადმოსცემს ამ ყველაფერს საზრიანი პოეტი შემდეგი სიტყვებით:

„გუშინ ეს ქვეყანა სასტუმრო იყო,
კოშკიც, ნანგრევებიც წამიერია!“

*„ბავშვები თამაშის დროს დუქანს აკეთებენ, ვითომ ვაჭრობას აწყობენ, მაგრამ მოგება ხელში არ რჩებათ, მხოლოდ დროს ატარებენ. სათამაშო დუქნის გამხსნელი ბავშვი საღამოს სახლში მშიერი დაბრუნდება. ეს ქვეყანაც ასეთი გასართობის მსგავსია.“ (წმინდა მევლანა)*



უნდა ვიცოდეთ, რომ ღარიბებისა თუ უპოვართა ვედრებები, შეძლებულთათვის სიმშვიდის წყაროა და მათთვის ეს მორალური დახმარებაა. კვლავაც უნდა ვიცოდეთ, რომ სიღარიბე თუ გაჭირვება, სირცხვილი და უსუსურობა არ არის, შესაძლოა, საიქიო მხარეს სინათლისა და საოცარი წყალობის გამოვლინება იყოს.

ღვთის მადლიერი გულუხვი მდიდრები, მომთმენი თუ პატივსაცემი ღარიბები, ერთნაირად ღირსეულნი არიან და ღვთიურ კმაყოფილებასაც ერთად მოიპოვებენ. ისლამის მიხედვით, ამაყი და ძუნწი მდიდრები, ასევე შესაბამისი პირფერი ღარიბები, ერთად განისჯებიან. წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„ღმერთო ჩემო! სიღარიბისა და სიმდიდრის ინტრიგებისგან შენ გეფარები!“* (მუსლიმი, ზიქირი, 49)

ამ შემთხვევაში, ჭეშმარიტად მდიდარია ის, ვისშიც გამარჯვებულია რაც აქვს იმით კმაკოყილება, ღმერთის იმედად ყოფნა და მორჩილება.

ამისთვის, ყოველი ადამიანი, ვისაც სურს ჰქონდეს ღმერთისათვის მისაღები მორალი და დაიმსახუროს ღვთის წყალობა, ვალდებულია, ის სიკეთე, რომელიც მას ამქვეყნად ეწყალობა და რომლისგანაც სარგებელს ნახულობს, გაჭირვებულებსაც ასარგებლოს. მიზანი კი არის ის, რომ იყო ნამდვილი მოწყალე, ადამიანებს ხელითა და ენით სარგებელი მოუტანო და ამით შეძლო ალლაჰის კმაყოფილების მოპოვება.

ზექათი ქონებისა და სიმდიდრისთვის ალლაჰის წინაშე მადლიერების გამოხატვაა. იმისთვის კი, რომ ღმერთმა შეპირებული მოწყალება გაგიზარდოს, მადლობის გადახდა აუცილებლობაა.

*„გაიღე მოწყალება, რათა შენც გეწყალობოს!“ (ბუჰარი, თევჰიდი, 35)*

უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:



„ვფიცავ ჩემს ძლიერებას, რომ თუკი მადლიერნი იქნებით, ჩემს წყალობებს გავამრავლებ და გავამრავლებ!“ (სურა იბრაჰიმი, აიათი 7)

წმინდა შუამავალს მოწყალების გაცემა ძალიან უყვარდა. ერთ წმინდა ჰადისში ბრძანებს:

*„მოწყალება გაიღე, რათა შენც გეწყალობოს!“* (ბუჰარი, თევჰიდი 35)

რაოდენ ცოდონი არიან ის ადამიანები, ვინც ნაცვლად იმისა, რომ თავიანთი შეცდომებს მიხვდნენ და მიტევება ითხოვონ, იმის გამო რომ გული ჩაშავებული აქვთ, ღმერთის საზომებს დაივიწყებენ; „მე ვიმუშავე, მე მოვიპოვეო“ — იფიქრებენ და ღარიბებს მოექცევიან როგორც არარაობებს. მათი განადგურება გარდაუვალია, ისინი ისევე განადგურდებიან როგორც უბედური ქარუნი.

თავდაპირველად ღარიბი და ღვთისმოშიში ქარუნი, წმინდა მუსას ნასწავლები ალქიმიის მეცნიერების შედეგად ძალიან გამდიდრდა. მაგრამ იმის გამო, რომ ამქვეყნიური ვნებებისა და სიძუნწისაგან თავი ვერ დაიცვა, ყველა ლამაზი და კეთილი თვისება დაკარგა. უკიდურესმა სიმდიდრემ გააამაყა და ყურანში მოხსენებულ მრისხანეთაგანი გახდა. უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

„ქარუნი მუსას მოდგმიდან იყო, მაგრამ მათ წინაშე გაშმაგდა. ჩვენ მას ისეთი ხაზინები მივეცით, რომ მის გასაღებებს ძლიერი საზოგადოება ძლივს ატარებდა. მისმა მოდგმამ მას ასე უთხრა: ნუ გათავხედდები, იცოდე, რომ ალლაჰს თავხედები არ უყვარს!“ (სურა ყასასი, აიათი 76)

*„... ვფიცავ ჩემს ძლიერებას, რომ თუკი მადლიერნი იქნებით, ჩემს წყალობებს გავამრავლებ და გავამრავლებ!“ (სურა იბრაჰიმი, აიათი 7)*



*მევლანა ამბობს: „ადამიანს რა მოსდის, რომ ოქროს, ამქვეყნიური ქონების მონაა? რა არის, რომ მას ღმერთის გზაზე არ ხარჯავენ? რას გამოხატავს? ადამიანის ამქვეყნიური ქონების ტყვედ ქცევის, წუთისოფლის კარებთან ვველის მსგავსად დაკლაკნისა და მიწაზე გართხმის, შერცხვენის, ცაში ხელცარიელი, უბედურად გავზავნის მიზეზი რა არის?“*

ქარუნი აღარც ამ სიტყვებს ისმენდა და აღარც მუსას რჩევებს უგდებდა ყურს. მიუხედავად იმისა, რომ თავისი სიმდიდრით ნაწილობრივ მუსას მოვალე იყო, როცა წმინდა მუსამ უთხრა ქონების ზექათი გადაეხადა, უპასუხა:

„ჩემს ქონებას თვალი დაადგი? ეს ქონება მე მოვიპოვე!“ ეს ამბავი ყურანში ასეა გადმოცემული:

„(ქარუნს ასე მიმართეს) ალლაჰის მიერ შენთვის ბოძებულის (მის გზაზე დახარჯვით) საიქიო სამშობლო ითხოვე, მაგრამ ამქვეყნადაც შენი წილი არ დაივიწყო! ისე, როგორც ალლაჰმა შენ გიწყალობა, შენც (ადამიანებს) სიკეთე გაუკეთე! დედამიწაზე უზნეოდ ყოფნა არ ისურვო! უეჭველია, რომ ალლაჰს უზნეოები არ უყვარს.“

ქარუნმა კი თქვა: „მან (სიმდიდრე) მე მხოლოდ ჩემში არსებულ (განსაკუთრებული) ცოდნის გამო მიწყალობა“. განა არ იცოდა, რომ ალლაჰმა მანამდე არსებული თაობებისგან მასზე უფრო ძლიერი და უფრო მრავალრიცხოვანი გაანადგურა. დამნაშავეებს ცოდვებზე არ ეკითხებიან, (იმიტომ, რომ ალლაჰს შეკითხვა არ სჭირდება, ყველაფერი იცის).

როცა ეს თქვა, ფუფუნებაში მყოფი ქარუნი თავისი ხალხის წინ გავიდა. ამქვეყნიური ცხოვრების მსურველებმა თქვეს: „ნეტა, იმის მსგავსი, რაც ქარუნს ებოძა, ჩვენც მოგვცემოდა, ის ნამდვილად დიდი სიმდიდრის პატრონია!“

მათ კი, ვისაც ცოდნა ებოძათ, თქვეს: სირცხვილი თქვენ! მათთვის, ვისაც სწამს და ღვთისმსახურებებს ასრულებს, ალლაჰის ჯილდო უფრო მაღალია. მას მხოლოდ მომთმენნი სწვდებიან.

შედეგად ჩვენ ისიცა და მისი სასახლეც მოვსპეთ ისე, როგორც არ არსებობდა არც ერთი საზოგადოე-



ბა, რომელმაც ალლაჰის საწინააღმდეგოდ თავის თავს დაეხმარა. ისიც არ იყო ის ადამიანი, ვინც თავის თავს დაეხმარებოდა და გადარჩენას შეძლებდა.

მათ, ვისაც ჯერ კიდევ გუშინ მის ადგილზე ყოფნა სურდათ, თქვეს: „ეს ნიშნავს, რომ ალლაჰი თავისი სურვილისდა მიხედვით სარჩოს მონა-მსახურთაგან ზოგს ბევრს აძლევს და ზოგსაც ცოტას. ალლაჰი ჩვენ მიმართ კეთილგანწყობილი რომ არ ყოფილიყო, ჩვენც მოგვსპობდა. (ალლაჰ, ალლაჰ! ერთი ამ მდგომარეობას შეხედეთ!) ეს ნიშნავს, რომ უარმყოფელები არ გამოსწორდნენ!“ (სურა ყასასი, აიათები 77-82)

აი, ეს მდგომარეობა, ამქვეყნის, ქონების სიყვარულის გამო საიქიოდავიწყებულ ადამინებისთვის ნაჩვენები სამწუხარო დასასრულის საშინელი სცენაა. რადგანაც სიმდიდრეს სამუდამოდ მოკლებული ქარუნი ახლა საიქიოს მათხოვარია, ვინაიდან საიქიო სიცოცხლის მანძილზე გულწრფელობითა და მოკრძალებით მცხოვრები, ღვთისმოშიში ადამიანების სამშობლოა. აიათში ნაბრძანებია:

„აი, საიქიო სამშობლო! ჩვენ მას ვაძლევთ მათ, ვინც დედამიწაზე არ ყოყოჩობდა და უზნეოდ არ იქცეოდა. (ყველაზე ლამაზი) დასასრული ღვთიმოსავებისთვისაა!“ (სურა ყასასი, აიათი 83)



წმინდა მევლანა გაოცებულია ამქვეყნიურობით შეპყრობილი, საიქიოში გაკოტრებულად წასული ადამიანების მდგომარეობით და ასე ბრძანებს:

*„ადამიანს რა მოსდის, რომ ოქროს, ამქვეყნიური ქონების მონაა? რა არის, რომ მას ღმერთის გზაზე არ ხარჯავენ? რას გამოხატავს? ადამიანის ამქვეყნი-*

*ფულის ადგილი- გულში კი არა, საფულეშია.*



*ური ქონების ტყვედ ქცევის, წუთისოფლის კარებთან გველის მსგავსად დაკლაკნისა და მიწაზე გართხმის, შერცხვენის, ცაში ხელცარიელი უბედურად გაგზავნის მიზეზი რა არის?“*

ქონების ტყვედ ქცეული ქარუნის ამბავთან ერთად სულიერად გაღატაკებული სალებეს მდგომარეობაც ძალიან დამაფიქრებელია.

ერთი მედინელი მუსლიმანი სალებე ფულსა და ქონებაზე უსაზღვროდ შეყვარებული იყო, სიმდიდრის ჟინი სწვავდა. ამის გამო, ალლაჰის შუამავალს სთხოვა, ღმერთს შევედრებოდა. მის ამ თხოვნაზე ალლაჰის შუამავალმა შემდეგი პასუხი გასცა:

*„ცოტა ქონება, რომლისთვისაც ღმერთს მადლობას გადაუხდი, უფრო სასარგებლოა, ვიდრე ბევრი ქონება, რომლისთვისაც მადლობას არ გადაუხდი.“*

ამის შემდეგ, სალებემ თხოვნას თავი დაანება, გაბრუნდა, მაგრამ ჟინმა არ გაუარა, კვლავ ალლაჰის შუამავალთან მივიდა და უთხრა:

„ალლაჰის შუამავალო! ღმერთს შეევედრე, რომ გამამდიდროს!“ ამაზედ ალლაჰის შუამავალმა უთხრა:

*„მე შენთვის საკმარისი მაგალითი არა ვარ? ალლაჰს ვფიცავ, რომ მომენდომებინა ეს მთები ოქროდ და ვერცხლად იქცეოდა და ჩემს ზურგს უკან ჩამოედინებოდა, მაგრამ მე გაჭირვებულად დავრჩი.“*

სალებემ თხოვნა კვლავ შეწყვიტა, მაგრამ მასში გაჩენილი სურვილი არაფრით ცხრებოდა. თავისთვის ამბობდა: „მდიდარი რომ გავხდე, ღარიბ-ღატაკებს დავეხმარებოდი, უფრო მეტ ჯილდოს მოვიპოვებდი. ამ დიდი სურვილით შეპყრობილი, ვნების ცეცხლით ანთებული წმინდა შუამავალთან მესამედ მივიდა და უთხრა:

*ცოტა ქონებით არაა შესაძლებელი ბარაქაში ჩაძირვა. უდიდესი ალლაჰი უბრძანებს საკუთარი ქონების, სიცოცხლისა იარეთ იმ მონამსახურის უკან, ვინც მადლობელია იმისთვის, რაც აქვს. (რაჰმეთი)*



„შენ შუამავლად მომვლენელს ვფიცავ, თუკი გამამდიდრებ, ღარიბ-ღატაკებს დავიცავ, მათ ყველა შელახულ უფლებას აღვუდგენ!“

საბოლოოდ, ამდენი დაჟინების შემდეგ, ალლაჰის შუამავალი ღმერთს შეევედრა:

*„ღმერთო ჩემო! სალებეს მიეცი ის ამქვეყნიური, რისი სურვილიც აქვს!“*

ამ ვედრებიდან დიდი დრო არ გასულა, უდიდესმა ალლაჰმა სალებეს დიდი სიმდიდრე უწყალობა. მისი ცხვრის ფარამ მთა და ბარი გაავსო. სალებემ, რომელსაც მანამდე მეჩეთის ჩიტს უწოდებდნენ, თავისი მამულით დაკავდა და ნელა-ნელა ჯგუფური ლოცვა შეწყვიტა, მხოლოდ ჯუმა ნამაზს ლოცულობდა. ხოლო რაღაც დროის შემდეგ ჯუმა ნამაზიც დაივიწყა.

ერთ დღეს მისი მდგომარეობის შესახებ ალლაჰის შუამავალმა იკითხა და როცა გაიგო, ბრძანა:

*„საცოდავი სალებე!“*

სალებეს უგულისყურობა და უვიცობა მხოლოდ ამით არ შემოიფარგლებოდა. მასთან ზექათის შესაგროვებლად მისულ მსახურებს უთხრა:

„ეს თქვენი ნამოქმედარი მთლად ხარკის შეგროვებაა!“

ადრე შეპირებული ღარიბ-ღატაკის დახმარება გვერდზე იყოს და აიათით ნაბრძანები, მინიმალურიც კი არ გადაიხადა.

ურწმუნო გახდა.

ამ მდგომარეობის შესახებ, აიათში ასეა ნაბრძანები:

„და მათ შორის არიან ისინი, ვინც პირობა დაუდვეს ალლაჰს: „თუკი ჩვენ თავისი სიკეთისაგან მოგვმადლებს, უთუოდ გავიღებთ მოწყალებას და უთუოდაც ვიქნებით კეთილ(ის)მქმნელთაგანნიო“.

*„ცოტა ქონება, რომლისთვისაც ღმერთს მადლობას გადაუხდი, უფრო სასარგებლოა, ვიდრე ბევრი ქონება, რომლისთვისაც მადლობას არ გადაუხდი.“ (თაბერი, ჯამიულ ბეიანი, XIV, 372)*



მაგრამ, როცა უბოძა მათ თვისის სიკეთისგან, იძუნწეს მის(ნაბოძების)ადმი და ზურგი (შე)იქციეს. და ისინი არიან ზურგის(შე)მაქცევარნი.“ (სურა თევბე, აიათები 75-76)

თავისი სისულელის გამო, წმინდა შუამავლის რჩევას ყური არ დაუგდო, ისე მოიქცა, რომ საცოდავ არარაობად იქცა სალებე, ამქვეყნიური, წარმავალი სიმდიდრით მოტყუვდა და მარადიულ ღატაკად იქცა. როცა კვდებოდა, ნანობდა და ყურში შუამავლის ეს სიტყვები ჩაესმოდა:

*„ცოტა ქონება, რომლისთვისაც ღმერთს მადლობას გადაუხდი, უფრო სასარგებლოა, ვიდრე ბევრი ქონება, როლისათვისაც მადლობას არ გადაუხდი!“* (იხ. თაბერი, ჯამიულ ბეიანი, XIV, 370-372)

მაგრამ სალებემ ამ რჩევას ყური არ დაუგდო და წარმავალი სიმდიდრის სიყვარულით შეპყრობილმა, რომელსაც მარადიული ტანჯვა-წამება მოაქვს, განუტევა სული. წამიერი ბედნიერებისა და ცოტაოდენი ქონების სანაცვლოდ მარადიული ბედნიერება გაიღო.

როგორც ვხედავთ, ადამიანის ბუნება წუთისოფლისკენ ილტვის. ამქვეყნიური ქონება სულს აჯადოებს. ის, ვინც წუთისოფლით ტყუვდება ველარ ძღება. ალლაჰის შუამავალი ამ ჭეშმარიტების შესახებ ბრძანებს:

*„ადამიანს ორი ხეობა ქონებით რომ ჰქონდეს სავსე, მესამეს მოინდომებს. (ამის გამო) ადამიანის მუცელს მიწის მეტი ვერაფერი გააძღობს.“* (ბუჰარი, რიქაქი, 10)

*„ადამიანს ორი ხეობა ქონებით რომ ჰქონდეს სავსე, მესამეს მოინდომებს. (ამის გამო) ადამიანის მუცელს მიწის მეტი ვერაფერი გააძღობს“ (ბუჰარი, რიქაქი, 10)*

რადგანაც ქონება მრავლდება, ადამიანი მიტომ ძუნწდება. ადამიანს მატერიალური სიმდიდრე თვალს უბნელებს და წყალობისა და გულჩვილობის გრძნობას უმცირებს. მოწყალების გაცემა უძნელდება. ვნება მას ჩასჩურჩულებს: „უფრო გაამდიდრე, მერე უფრო მეტს გააკეთებო!“. ამგვარად, ადამიანი სულიერად და ფიზ-



იკურად ავადმყოფია. იმ ადამიანებზე, ვინც ეს ქვეყანა ვერ შეაფასეს, ნათქვამია:

„ხვალ გავაკეთებო!“ — მთქმელები გაანადგურა.“

ზემოთ მოცემული სალებეს ამბავი აჩვენებს, თუ ამქვეყნიურმა ქონებამ როგორ შეცდომაში შეიძლება შეგიყვანოს, ადამიანი ამასთან ერთად, ის შესანიშნავი მაგალითია იმისაც, თუ ბედზე ზემოქმედებისა და ვედრების წესების უპატივცემულობას, როგორი ტრაგიკული დასასრული მოსდევს. მაშინ, როცა, უდიდესი ღმერთისგან რაღაცას ვითხოვთ, არ უნდა დავიჟინოთ, იმის ნაცვლად, რომ ჩვენს ჭკუას საჭიროზე მეტად ვენდოთ და განვსაზღვროთ, ეს სიკეთეა თუ ბოროტება, უნდა ვისურვოთ, რომ ჩვენი თხოვნა ღმერთის მხრიდან შესმენილ იქნას. წინააღმდეგ შემთხვევაში წყალობაში დამალულ ფარულ გამანადგურებლებს ველარ ვამჩნევთ და თავს გვატყდება დარდი, რომელსაც გამოსავალი არ მოეძებნება. ვედრება, ღმერთის ნებართვა, სიკეთეცაა და ბრძანებაც; მაგრამ მისმა შინაარსმა ადამიანის ჭკუა და შეგრძნება რომ შეავსოს, არ უნდა დავიჩემოთ, რომ ეს აუცილებლად სიკეთეა და ალლაჰს უნდა შევევედროთ:

„ღმერთო ჩემო, თუ სიკეთეა მიწყალობე!“

ყველაფერი აქედან ნათლად ჩანს, რომ იმისთვის, რათა ქონება უზარალოდ იქცეს, აუცილებელია, ის გამოვიყენოთ ღმერთის ბრძანებების შესაბამისად.

ეს პიროვნებისა და საზოგადოების საააქაო და საიქიო ცხოვრების კეთილდღეობისთვისაა საჭირო.



*„ღვთისმოსავი ადამიანის ხელში არსებული ჰალალი და სასარგებლო ქონება რა ლამაზია!“ (აჰმედ იბნ ჰანბელი, მუსნედ, IV, 202)*



ისლამში სიმდიდრე თავისთავად გასაკიცხი არ არის. პირიქით, განსზღვრულ საფუძვლებზე დაქვემდებარების შემთხვევაში საქებარია. წმინდა მუჰამმედ შუამავალი ბრძანებდა:

*„ღვთისმოსავი ადამიანის ხელში არსებული ჰალალი და სასარგებლო ქონება რა ლამაზია!“* (აჰმედ იბნ ჰანბელი, მუსნედ, IV, 202)

ეს გამონათქვამი სიმდიდრის წაქეზებაა. ამავე დროს, იმისთვის, ვისაც შეუძლია თავისი შრომით იარსებოს, ხელის გაშვერა მოსაწონი არ არის.

ენეს ბინ მალიქი გადმოგვცემს, რომ ერთ დღეს ალლაჰის შუამავალთან ერთი ადამიანი მივიდა და მოწყალება სთხოვა. ალლაჰის შუამავალმა ჰკითხა:

„რა, შენ, სახლში სრულიად არაფერი გაქვს? კაცმა უპასუხა:

მხოლოდ ტანსაცმელი, რომელიც გვაცვია, ფარდაგი და წყლის ჭურჭელი.

შუამავალმა მოატანინა ეს ნივთები, იყიდა ორ დირჰემად და უთხრა:

- ერთი დირჰემით ოჯახისთვის საჭმელი იყიდე, მეორეთი კი - ცული, შეშას მოჭრი, გაყიდი და ასე იარსებებ!“ კაცი წავიდა, შეშა მოაგროვა, გაყიდა 10 დირჰემი მოიგო. ამ ფულის ერთი ნაწილით – ტანსაცმელი, მეორე ნაწილით კი საჭმელი იყიდა. ამაზედ წმინდა შუამავალმა ბრძანა:

*„ეს მდგომარეობა უფრო სასიკეთოა, ვიდრე სახეზე მათხოვრობის, შავი ლაქის არსებობა განკითხვის ადგილზე მისვლისას. თხოვნა სამი ადამიანისთვისაა ნებადართული: ამგვარად, ღარიბსა (და მშიერს), ფეხზე დგომა რომ აღარ შეუძლია, ვინც ვალებიდან ვერაფრით ამოდის და ვისაც სისხლის საფასურის გადახდა არ შეუძლია.“* (აბუ დაუდი, ზექათი, 26)

*„ღმერთო ჩემო, სიღარიბისა და სიმდიდრის გამოცდისგან შენ გეფარები!“ (მუსლიმი, ზიქირი, 49)*



ისლამს გაჭირვებულებისთვის არ აუკრძალავს, რომ სხვებისგან რამე ეთხოვათ, მაგრამ ამასთან ერთად არც ზნეობის მხრივ გაუმართლებია. ალლაჰის შუამავალმა მასთან სამათხოვროდ მისულთაგან ერთ ცუდი ხასიათის პიროვნებას უთხრა:

*„უდიდეს ღმერთს ზექათის, ქონების თავისი ნებასურვილის მიხედვით განკარგვის უფლება ყოველი პიროვნებისთვის, თვით შუამავლისთვისაც კი არ მიუცია. მათი გაცემისთვის რვა ადგილია მითითებული. შენ თუ ამ რვიდან რომელიმეს განეკუთვნები, შეგიძლია ზექათის ქონებისგან წილი მიიღო.“* (ბეიჰაქი, სუნენულ ქუბრა, VII, 6)

ზექათის შესაბამის ადგილებზე გადახდასთან დაკავშირებით სათუთი დამოკიდებულებაა.ვინაიდან ზექათი მხოლოდ აიათში მოცემულ ადგილებზე უნდა გადაიხადო. ყურანში ეს ადგილები ასეა გაცხადებული:

„მოწყალება (ზექათი), ალლაჰისგან ფარძად ეკუთვნით მხოლოდ უპოვართ, დავრდომილთ, (ზექათის საქმეზე მომუშავე) მსახურებს, გულებ (ისლამით) გამთბართ, (თავისუფლების ყიდვაზე მომუშავე) მონებს, მოვალეებს, ალლაჰის გზაზე მომუშავე და ჯიჰადის მწარმოებელთ და (გამოუვალ მდგომარეობაში ჩავარდნილ) მგზავრებს. ალლაჰი ძალიან კარგი ცოდნისა და სიბრძნის პატრონია.“ (სურა თევბე, აიათი 60)

ზექათის გარდა გაცემულ შეწირულობას „ქველმოქმედება“ ეწოდება და საჩუქრის სახეობას წარმოადგენს. წმინდა შუამავალს ზექათს თუკი ისეთი პიროვნება თხოვდა, ვისაც ის არ ეკუთვნოდა, უარს ეუბნებოდა, მაგრამ სხვა მოწყალების გაცემაზე უარს არასდროს ამბობდა, პირიქით აიათში ნაბრძანებია:

„რაღაცის მთხოვნელს არ უსაყვედურო!“ (სურა დუჰა, აიათი 10). ამის მიხედვით მოქმედებდა და ასე ამბობდა:

*„თქვენი კარგი მორალი თქვენთან რაიმეს სათხოვნელად მოსულ, ხელგამოწვდილ ადამიანს ერთ ხურმას მაინც მისცემს და ხელცარიელს უკან არ გააბრუნებს.“ (თირმიზი, ზუჰდი, 37)*



*„თქვენი კარგი მორალი თქვენთან რაიმეს სათხოვნელად მოსულ, ხელგამოწვდილ ადამიანს ერთ ხურმას მაინც მისცემს და ხელცარიელს უკან არ გააბრუნებს.“* (თირმიზი, ზუჰდი,37)

ამ წმინდა ჰადისით შთაგონებული ბატონი მუსა თოფბაში მათხოვრებს, რომელთაც თხოვნა პროფესიად გაეხადათ, მოწყალებას აძლევდა და ასე ბრძანებდა:

„იმისათვის რომ გადახდას არ გადაეჩვიო, მცირედიც რომ იყოს, მაინც უნდა გაიღო.“

უნდა ვიცოდეთ ის ჭეშმარიტებაც, რომ ისლამში თხოვნა მხოლოდ უკიდურესად გაჭირვებულთათვის არის ნებადართული. ვინაიდან ხელის გაწვდა ადამიანისთვის უკიდურესად დამამდაბლებელი საქმეა. ამ მიზეზით ალლაჰის შუამავალმა თავის ბევრ იმ თანამიმდევრს, რომლებთანაც შეთანხმება დადო, პირობად წაუყენა „არავისგან არაფერი ეთხოვათ!“

აქედან გამომდინარე, ღარიბებს შორის უსირცხვილო, უსინდისო, მაწანწალა, ყველა შემხვედრისგან ფულის მომთხოვნი, სიღარიბისა და დარდის ამტანი ადამიანები ერთმანთისგან უნდა განვასხვავოთ!

ამ თემასთან დაკავშირებით წმინდა შუამავალი ასე ბრძანებდა:

„საცოდავი არ არის ადამიანი, რომელსაც ერთი-ორი ხურმა ან ლუკმაპური აქვს, საცოდავია *ადამიანი, რომელიც მიუხედავად იმისა, რომ ესაჭიროება, ამას ხმამაღლა არ აცხადებს, რომელიც არავისგან არაფერს ითხოვს. თუ ინებებთ, წაიკითხეთ აიათი:* „ადამიანებისგან დაჟინებით არაფერს მოითხოვენ.“ (მუსლიმი, ზექათი, 102)

ალლაჰის შუამავალს ამ წმინდა ჰადისით შემდეგის თქმა სურდა:

ყოველი მომსვლელისგან რაღაცის მთხოვნელები რაღაცას მაინც მიიღებენ. ადამიანები, რომლებსაც გუ-

*„მოწყალების გაცემით ქონება არ შემცირდება, უდიდესი ალლაჰი მიმტევებელი ადამიანების საგანძურს ზრდის. ალლაჰის კმაყოფილებისთვის დამდაბლებულს, ალლაჰი აამაღლებს.“ (მუსლიმი, ბირრი 69)*



ლგრილად არ უნდა მოვექცეთ, არიან ისინი, ვინც თავიანთ მდგომარეობას მალავენ, მოთმინებითა და არსებულის დაკმაყოფილებით მორჩილად იტანენ სიღარიბეს. ამგვარი ადამიანებისთვის მოწყალების გაცემის მნიშვნელობაზე ყურანში ნაბრძანებია:

„ღარიბებს, რომელთაც ღვთის გზაზე თავი გადადეს, არ შეუძლიათ შოვნა-სარეწაოდ იარონ დედამიწაზე. უვიცი მათ თავიანთი თავდაჭერილობის გამო მიიჩნევს მდიდრებად. შენ (კი) გამოიცნობ მათ მათივე იერით. ისინი არ თხოვენ ადამიანებს უტიფრად (არ მათხოვრობენ). რასაც სიკეთეთაგან უწყალობებთ, უეჭველად ალლაჰმა უწყის ის.“ (სურა ბაყარა, აიათი 273)

## მიწისგან მიღებული მოსავლის გადასახადი: ოშური

მატერიალური ღვთისმსახურებებიდან ერთ- ერთი ოშურია, რომელიც მიწიდან აღებული მოსავლის ზექათია. ის, ვინც ოშურს არ იხდის ალლაჰის წინაშე ისევეა დამნაშავე, როგორც ის, ვინც ზექათს არ იხდის, რადგანაც ისინი, ამ შემთხვევაში, ღარიბების, გაჭირვებულებისა და ალლაჰის გზაზე უანგარო მებრძოლების უფლებებს არღვევენ.

გადმოცემის მიხედვით, ერთ იემენელ გულუხვ კაცს სანის ახლოს ყურძნის, ხურმისა და ხორბლის ბაღები ჰქონდა. ეს გულუხვი კაცი მოსავალს რომ აიღებდა, ღარიბ-ღატაკებს ოშურის წილს ზედმეტადაც კი აძლევდა. ის კაცი რომ გარდაიცვალა, შვილები სიძუნწემ შეიპყრო და მოილაპარაკეს:

„ჩვენი ოჯახი მრავალრიცხოვანია, ქონება ცოტაა. ღარიბებს არაფერი არ უნდა მივცეთ! სანამ ისინი მო-

*„საქაო ცხოვრება მხოლოდ ერთი სიზმარია. სიმდიდრე ივივეა, რაც სიზმარში განძის პოვნა. საქაო ქონება თაობიდან თაობას გადაეცემა და საქაოში რჩება.“ (წმინდა მევლანა)*



ვიდოდნენ და მოგვთხოვდნენ, მოსავალი მანამდე ავიღოთ!“

ალლაჰმა, მათ ამ ბოროტ განზრახვაზე, ბაღები გაანადგურა, სულ მთლად გააშავა. უზარმაზარ ბაღებს ველარ იცნობდი. ამ მდგომარეობამ ძუნწი შვილები გაოცა და თქვეს:

„ნეტავი, ადგილი შეგვეშალა?“

მათი მამის მიერ ოშურის გულუხვად დარიგება და გაჭირვებულების ვედრებები ბაღს ნაყოფიერებას აძლევდა. ყველა ღარიბ-ღატაკი იმ ბაღიდან სარგებლობდა. ხოლო შვილებმა მამის მიერ გაცემულ ოშურს დაადგეს თვალი და მისი გაცემა არ უნდოდათ. ისინი უვიცობამ დააბრმავა. ვერ წარმოედგინათ, ალლაჰი მათ ბაღს რატომ სწყალობდა და ბარაქას აძლევდა.

ამისათვის ბრძანებს უდიდესი ალლაჰი:

„...ნუ იქნები უვიცთაგანი!“ (სურა არაფი, აიათი 205)

ყურანში ამ საკითხთან დაკავშირებით დარვანის თანამედროვის ამბავი ძალიან საოცარია:

„სად არიან ისინი (ბაღის პატრონები), იფიცებოდნენ, რომ დილით (ვინმეს ნახვამდე), მის (ნაყოფს) შეაგროვებდნენ. ისინი გამონაკლისსაც არ აკეთებდნენ. (ღმერთით არ ამბობდნენ და ღარიბების წილსაც არ გამოყოფდნენ)

მაგრამ მაშინ, როცა მათ ჯერ კიდევ ეძინათ, ღმერთიდან (მოვლენილი) ყოვლისმომცველი კატასტროფა (ცეცხლი) ბაღს შემოერტყა და ის შავად აქცია.

დილით ერთმანეთს ასე დაუძახეს: „წამოდი, ადრიანად წავიდეთ ჩვენი მოსავლის შესაგროვებლად!“

ეს რომ თქვეს, ერთმანეთს გადაუჩურჩულეს: „დღეს იქ, ჩვენთან არც ერთი ღარიბი არ შემოძვრეს“ და გზას გაუდგნენ.

*„ადამიანი, ჩემი ქონება, ჩემი ქონებაო, — ამბობს. ადამიანო! შეჭმული საჭმლის, დაძველებული ტანსაცმლის, ანდაც მოწყალების გაცემის გამო მოგებული ქონების გარდა, სხვა ქონება გაქვს?“ (მუსლიმი, ზუჰდი, 3-4)*



(ღარიბების) დასაბრკოლებლად ძალები რომ ყოფნოდათ, ადრიანად წავიდნენ. მაგრამ ბაღი რომ დაინახეს (გაოცდნენ), თქვეს:

„ალბათ შეცდომით მოვედით!“ (შემდეგ რეალობა შეამჩნიეს):

„(ნეტა, შეცდომით მოვსულიყავით!) პირიქით, სწორია, (რომ უნდა მოგვეწია იმ მოსავლისგან) ხელცარიელი დაგვტოვესო“— დამწუხრდნენ.“ (სურა ყალემი, აიათები 17-27)

ამ აიათებით უდიდესი ღმერთი რა ლამაზად გვაჩვენებს იმ ბაღების პატრონების დასასრულს, რომელთაც ღარიბების უფლებები შელახეს. მათ უმოწყალოდ მოექცნენ და ოშური არ მისცეს, გულში არსებული ყველა განზრახვა ღმერთისთვის ცნობილია. მისი დიდებულება ყველაფრის მომცველია.

წმინდა მევლანა ბრძანებს:

*„ამქვეყნიური ცხოვრება ერთი სიზმარია. ამქვეყნად სიმდიდრე ივივეა, რაც სიზმარში საგანძურის პოვნა. ამქვეყნიური ქონება თაობიდან თაობას გადაეცემა, ამქვეყნად რჩება.“*

*„სიკვდილის ანგელოზი, უვიც ადამიანს სულს წაართმევს რა, მას ძილიდან გამოაფხიზლებს. იმ ადამიანს უკვირს, რომ იმ ქონებისთვის, რომელიც სინამდვილეში მას არ ეკუთვნის, ამქვეყნად რამდენი დარდი გადაიტანა. ათასჯერ ნანობს, მაგრამ საქმე უკვე წარსულია, გათავებულია.“*

წმინდა ალი ამბობდა:

*„ადამიანებს სძინავთ; სიკვდილის დროს გაიღვიძებენ.“*

უდიდესი ღმერთიც ხომ გვამცნობს იმ ადამიანის სინანულს, რომელმაც სიზმრიდან გამოიღვიძა და მარადიულ სინანულში ჩავარდა:

*„სიკვდილის ანგელოზი, უვიც ადამიანს წაართმევს რა სულს, მას ძილიდან გამოაფხიზლებს. იმ ადამიანს უკვირს, რომ იმ ქონებისთვის, რომელიც სინამდვილეში მას არ ეკუთვნის, ამქვეყნად რამდენი დარდი გადაიტანა. ათასჯერ ნანობს, მაგრამ საქმე უკვე წარსულია, გათავებულია.“ (წმინდა მევლანა)*



*სიყვარულის თავისებურება – თავგანწირვაა! შეყვარებული საყვარელის მიმართ მხ-ვერპლს სია-მოვნებით იმდე-ნად იღებს, რამ-დენადაც უყვარს და ამას თავის მოვალეობად ამ-დენადვე თვლის. ის, საყვარლისთ-ვის, სიცოცხლის გაწირვამდე უძ-ლებს. ალლაჰის ქმნილებებისადმი გაცემული მოწყ-ალება, შეყვა-რებულის მიერ საყვარელისადმი გამოჩენილი სიყვარულის ყველაზე კარგი მაგალითია.“ (წმინდა მევ-ლანა)*

رَبِّ لَوْلآ أَخَّرْتَنِي إِلَى أَجَل قَرِيب
فَأَصَّدَّقَ وَأَكُنْ مِّنَ الصَّالِحِينَ

„ღმერთო ჩემო! ჩემ(ი სიკვდილი) ცოტა ხნით რომ დაგეგვიანებინა, მოწყალება გამეცა და ღვთისმოს-ავებს მივკუთვნებოდი!“ (სურა მუნაფიყუნ, აიათი 10)

მხოლოდ ამ შემთხვევაში, ეს რჩევა არ იქნა გათ-ვალისწინებული და ასე ამიტომაც მოხდა. სწორედ, ასე რომ არ მოხდეს, როცა ღმერთი აიათში ამ ჭეშ-მარიტებას გვამცნობს, თან გვიბრძანებს, რომ ჩვენთვის ბოძებული სარჩოდან მოწყალება გავსცეთ.

ჩვენ ღმერთის სამფლობელოში ვცხოვრობთ, მისი სიკეთეებით ვსაზრდოობთ. მატერიალურ ღვთისმსახუ-რებებთან დაკავშირებით ფრთხილად უნდა ვიყოთ. წინ-აალმდეგ შემთხვევაში, ისინი, ვინც არ იციან, ვისი ქონება ვისგან უნდა დაიცვან, უგულისყურონი იქნებიან.

ღმერთო ჩემო! წილად გვარგუნე შენი კმაყოფილ-ება მოვიპოვოთ, იმის საშუალებით, რომ ჩვენი სიმდი-დრისგან მივსცეთ ის წილი, რაზეც უფლება აქვთ იმ გაჭირვებულებს, რომელნიც ითხოვენ და იმათაც, ვინც უმწიკვლობის გამო არ ითხოვენ. ამ ღვთისმსახურებ-ას აღფრთოვანებით შევასრულებთ!

ამინ!

# ბ-მოწყალება



## ა-მნიშვნელობა

მოწყალება, რომელიც ყურანში 200 ადგილზეა მოხსენიებული ქონებისა და სულის ალლაჰისთვის მიძღვნაა. ამის მიხედვით, მუსლიმანი არის ადამიანი, რომელიც თავის სულსა და ყველაფერს, რაც გააჩნია, ალლაჰს მიუძღვნის.

აქაბეს მეორე შეთანხმების დროს აბდულლაჰ იბნ რევაჰამ თქვა:

„ალლაჰის შუამავალო! ღმერთისა და შენი პირობები რა არის?“

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„ღმერთის პირობაა, რომ მას უნდა ემსახუროთ, მას მოზიარე არაფერი არ უნდა დაუწესოთ! ჩემი პირობა კი, არის ის, რომ მეც ისევე დამიცვათ, როგორც საკუთარ თავსა და ქონებას იცავთ!“*

კვლავ ჰკითხეს:

„თუ ასე მოვიქცევით, ჩვენთვის რა არის?“

*„სამოთხეა!“*– ბრძანა.

ამაზე იქ მყოფებმა თქვეს:

„რა მომგებიანი გაცვლა–გამოცვლაა! მისგან არ გადავუხვევთ და არც გვინდა გადახვევა!“ (იბნ ქესირი, თაფსირი, II, 406)

ამ საუბრის შემდეგ შემდეგ ეს აიათი მოევლინა:

إِنَّ اللّٰهَ اشْتَرَى مِنَ الْمُؤْمِنِينَ أَنفُسَهُمْ
وَأَمْوَالَهُم بِأَنَّ لَهُمُ الجَنَّةَ

*„მორწმუნენი არიან მხოლოდ ისინი, ვისაც სწამთ ალლაჰისა და მისი შუამავლის, ეჭვი არასდროს ეპარებათ, ალლაჰის გზაზე თავიანთი ქონებითა და სულით ბრძოლობენ. აი, მართლები მხოლოდ ისინი არიან!“ (სურა ჰუჯურათი, აიათი 15)*



„უეჭველად, ალლაჰმა მორწმუნეთაგან „იყიდა“ სულნი მათნი და ქონებანი მათნი, მათთვის (ალლაჰისგანვე მიცემული) სამოთხის სანაცვლოდ.“ (სურა თევბე, აიათი 111)

ამ აიათში მოცემულია, რომ სული და ქონება ალლაჰისთვის მიყიდული და შეწირულია.

სული გმირობითა და შეჰიდობით იყიდება!

ჩვენთვის რა კარგი გაკვეთილია ისლამის პირველი შეჰიდის სუმეიიე ჰათუნის მდგომარეობა. მან თავისი სული, დიდებული რწმენით აღსავსემ, სიხარულით გაიღო ალლაჰის გზაზე. სამოთხე, ახალნაყიდ მორწმუნეებს, განკითხვის დღეს, მარადიული ჯილდოს მიღების სანუკვარი წამი ელოდებათ. ეს ნიშნავს, რომ ჩვენი სული და ქონება მოწყალებისკენ უნდა მივმართოთ.

ჩანაქქალეს ომის დროს, თურქულ არმიას ტყვია-წამალი გაუთავდა და მიუხედავად ამისა, მათ გაიმარჯვეს, რადგანაც ისინი ყოველმხრივ მოწყალებას გასცემდნენ. ისტორიაში ბევრი ასეთი მაგალითია.

ქონების ალლაჰისთვის მიყიდვა მოწყალებით შეიძლება. უდიდესი ღმერთი ღვთისმოსავების დახასიათებისას ასე ბრძანებს:

„რომელთაც სწამთ უხილავი, ასრულებენ ლოცვას და ჩვენგან ნაბოძებ წყალობას უხვად გაიღებენ“ (სურა ბაყარა, აიათი 3).



*„სულიერ ძმას თუ გაუღიმებ, მოწყალების გაცემაა!“ (თირმიზი, ბირრი, 36)*

ალლაჰისთვის გაცემული მოწყალება და შესაწირავი მრავალგვარია.

მოწყალებისა და შესაწირავის გაცემა ყოფიერით იწყება. ამის მიხედვით ნახევარი ხურმაც კი შესაწირავია. აქედან გამომდინარე, ალლაჰის შუამავალი

ყოველ მორწმუნეს მდიდრად თვლიდა. ვინაიდან, ის წმინდა ჰადისში ბრძანებდა, რომ მორწმუნის მიერ ალლაჰის დიდება, მისი ერთადერთობის აღიარება, შარიათზე მორჩილება, ჩაგრული ადამიანების დახმარება, მორწმუნის დამშვიდება, ტანჯული გულების გახარება, გზიდან შემაწუხებელი რამეების ჩამოშორება, ავადმყოფის მონახულება და მრავალი სხვა საკითხი მოწყალებად ითვლება. ესენი ის მოწყალებებია, რომელთაც ფინანსური შესაძლებლობა არ სჭირდება.

სიკეთე მხოლოდ მატერიალური არ არის. რაიმე საქმეში გზის ჩვენება, დამშვიდება, რჩევის მიცემა და ადამიანებისთვის გაღიმებაც მოწყალებაა, რადგან ეს ის ქმედებებია, რომლებიც საზოგადოებაში აღვიძებს ძმობისა და ურთიერთდახმარების გრძნობებს, ყოველივე კი ამგვარად საზოგადოების სიმშვიდეს უზრუნველყოფს.

ამის გამო, საზოგადოების ღარიბი თუ დარდიანი პიროვნებების დასახმარებლად, მოწყალების ან შესაწირის გაცემა, საზოგადოებრივი ზნეობისა თუ მოწესრიგებული სისტემის უზრუნველყოფისთვის, სააქაოშიცა და საიქიოშიც ბარაქის საშუალებაა. ქვემოთ მოცემული ამბავი ამის ნათელი მაგალითია:

ერთ დღეს მათხოვარი წმინდა ალის წინ გადაუდგა და მოწყალება სთხოვა. წმინდა ალიმ შვილებს ჰასანსა და ჰუსეინს უთხრა:

,,წადით სახლში, დედას ექვსი დირჰემი გამოართვით და მოიტანეთ!“

ჰასანი და ჰუსეინი წავიდნენ, ექვსი დირჰემი მოიტანეს და მამას გადასცეს. წმინდა ალიმ ის მათხოვარს მისცა, თუმცა, იმ დროისთვის, ის ფული,



*„მათ სამი სახის უფლება აქვთ, რომელთა შესახებაც შემიძლია დავიფიცო. კარგად დაიმახსოვრეთ: მოწყალების გაცემით ადამიანის ქონება არ მცირდება. გადახდენილი უსამართლობის მომთმენის პატივს ალლაჰი ზრდის, ხოლო ვინც მათხოვრობის კარს აღებს, ალლაჰი მათთვის სიღარიბის კარს აღებს.“ (თირმიზი, ზუჰდი, 17)*



მას სჭირდებოდა, წმინდა ფატიმას ფქვილი უნდა ეყიდა.

ალი სახლში შესული არ იყო, რომ მასთან ერთი კაცი მივიდა, მისგან აქლემი ეყიდა, უთხრა, ფული მერე მომეციო. წმინდა ალის იმ კაცმა აქლემი ას ორმოც დირჰემად მიჰყიდა, ცხოველი სახლის კარებზე მიაბა და წავიდა. აქედან დიდი დრო არ გასულა, სხვა კაცი მოვიდა, აქლემი ორას დირჰემად იყიდა, ფული მაშინვე გადაიხადა და წავიდა.

წმინდა ალიმ ას ორმოცი დირჰემი იმ კაცს გადაუხადა, ვისგანაც აქლემი იყიდა, დარჩენილი სამოცი დირჰემი წმინდა ფატიმას გადასცა და ასე უთხრა;

,,ეს ის შენაპირებია, რომელსაც ალლაჰი შუამავლის მეშვეობით შეგვპირდა: ,,ვინც მის წინაშე წარსდგება სიკეთით, იგი მისთვისვე გაათმაგდება" (სურა ენამი, აიათი 160). ჩვენ ის ექვსი დირჰემი გავეცით. ღმერთმა კი სამაგიეროდ ათმაგად გადაგვიხადა."

ამასთან დამატებით უდიდესი ღმერთის ნაბრძანებია:

,,სიკეთის საფასური, მხოლოდ სიკეთე არ არის?" (სურა რაჰმანი, აიათი 60)

ამ განცხადების მიხედვით, ზექათი და მოწყალების გაცემა, ადამიანს წყალობის კარებს უღებს, ბოროტების კარებს კი — უკეტავს.

იმ პერიოდში, როცა სტამბოლში სრული ანარქია სუფევდა, ქვემოთ მოყვანილი შემთხვევა ამ ჭეშმარიტების აშკარა მაგალითია.

ხუთი-ექვსი მაროდიორი ერთ მარკეტში შევიდნენ და დუქნის პატრონს მოსთხოვეს, მიეცა ყველაფერი, რაც სალაროში ჰქონდა. საცოდავ კაცს სხვა რა გზა ჰქონდა და გასაღები აიღო. ამ დროს, იმ მაროდიორმა, რომელიც კარებს მეთვალყურეობდა,

*როგორი წყვდიადიც არ უნდა სუფევდეს, ერთი ასანთის ანთებაც საკმარისია სიბნელის გასანათებლად. (წმინდა მევლანა)*



ის შენიშნა, თავისი ადგილი მიატოვა და სასწრაფოდ შიგნით შევიდა. დუქნის მოხუცი მეპატრონე დაიცვა. იარაღი მის ამხანაგებს მიუშვირა და დაუყვირა:

„აქედან ერთ ყურუშსაც არ წავიღებთ, ისე წავალთ!“

მოვლენის ასეთი განვითარებით გაოცებულმა ამხანაგებმა უთხრეს:

„ღმერთო ჩვენო! აქამდე რამდენი დუქანი დავაყაჩაღეთ, არაფერი გითქვამს! უცებ რა მოგივიდა?! ჩამოგვეცალე, საქმეს გავაგრძელებთ!“

მაგრამ, მეორე მხარეს გადასული მაროდიორი, თან მორცხვად, თან მტკიცედ, ამხანაგებს ებრკოლებოდა და თან ეუბნებოდა:

„არა! აქედან ერთ ნემსსაც კი არ წავიღებთ! ფრთხილად, არ გაჯიუტდეთ! იცოდეთ, ამ დუქნიდან სარგებელი რომ ნახოთ, ჩემს გვამზე გადაბიჯება მოგიწევთ! იცით, ეს მოხუცი ძია ვინ არის? მაშინ, როცა მე წლების განმავლობაში დროს კაზინოებსა თუ კაფე-ბარებში ვატარებდი, ოჯახი და შვილები უპატრონოდ მყავდა მიტოვებული, ამ ღირსეულმა, არაჩვეულებრივმა კაცმა მათ მოწყალების ხელი გაუწოდა, ჩემი შვილები გაზარდა, ასწავლა, მათ მამობა გაუწია!“

ამის შემდეგ ამხანაგებმა მოხუცს ქედი მოუხარეს, ბოდიში მოუხადეს და იქაურობას გაეცალნენ. (რაჰმეთლი თიმურთაშ უჩარ ეფენდისგან)

ეს შემთხვევა მშვენიერი მაგალითია იმისა, თუ ალლაჰითვის გაცემულ წყალობას ამქვეყნად როგორი სარგებელი შეიძლება მოყვეს. „ცოტა მოწყალება დიდ უბედურებას აგაცილებს!“

*„ნახევარი ხურმაც რომ იყოს, ცეცხლისგან დაგიცავთ, ესეც თუ არ მოგეპოვებათ, ლამაზი და მოსაწონი სიტყვები დაგიცავთ!“ (ბუჰარი, ედები, 34)*



ღარიბთა და უპოვართათვის დახმარების გაწევის, მათი დამშვიდების ყველაზე კარგი მაგალითები, უეჭველია, რომ წმინდა შუამავლის სამაგალითო ცხოვრებაშია მოცემული.

მას სურდა, მუსლიმანის ბუნებრივი ხასიათი ყოფილიყო გულუხვობა. ის ბრძანებდა:

*„გამცემის ხელი, ამღებისაზე მაღლა დგას!“* (ბუჰარი, ზექათი, 18)

*„მხოლოდ ორი ადამიანის უნდა შეგშურდეს. ერთის, რომელსაც ალლაჰი ქონებას მისცემს და ის ამ ქონებას ღმერთის გზაზე დახარჯავს, მეორეც, იმ ადამიანის, ალლაჰი ცოდნას რომ მისცემს და ის ამ ცოდნით იმოქმედებს, მას სხვებსაც შეასწავლის (ესე იგი ცოდნას სხვებს გადასცემს).“* (ბუჰარი ილიმ, 15)

ამ განცხადებით ის ადამიანებს მოწყალების გაცემისკენ მოუწოდებს, მეორე მხრივ კი ამბობს:

*„ღმერთო ჩემო! მე ღარიბად მაცხოვრე, ღარიბად გამომკვებე, განკითხვის დღეს ღარიბებთან მიმიყვანე!“* (თირმიზი, ზუჰდი, 37)

ამგვარი ვედრება წარმოთქვა და ამით წმინდა მუჰამმედ შუამავალმა (ს.ა.ს) თავისი ადგილსამყოფელის ერთ კუთხეში უბედურ, ღარიბ და უძლურ ადამიანებს თავშესაფარი გამოუყო. ისე, როგორც ღარიბები, „ჩარდახნის მკვიდრად“ (ასჰაბი სუფა) წოდებული ადამიანები უკიდურესად ახლო გაიცნო, ცდილობდა, მათი ყველა დარდის წამლად ქცეულიყო და თავისი სამაგალითო ცხოვრებით ყველაზე ლამაზად დაემშვიდებინა. წმინდა ჰადისში ნაბრძანებია:

*„ღარიბები, რომლებიც ალლაჰს სიმდიდრისთვის ანგარიშს არ ჩააბარებენ, სამოთხეში მდიდრებთან შედარებით ორმოცი წლით ადრე შევლენ.“* (თირმიზი, ზუჰდ 37)

*„ყოველი ცნობილი თუ ლამაზი საქმე მოწყალებაა.“ (ბუჰარი, ედები, 33)*



*„(ქონების ალლაჰის გზაზე დაუხარჯავად) გამრავლებულნი არიან ისინი, ვინც განკითხვის დღის მადლი შეამცირეს.“* (ბუჰარი, რიქაქ, 13)

ჭეშმარიტი ღირსებისა და დიდების საზომი სიმდიდრე არ არის, ქველმოქმედებასა და ღვთისმოშიშობას მუდამ შთააგონებდნენ, ხოლო ღარიბებს, რომლებიც მოწყალების გაცემის საშუალებას მოკლებული არიან, ეუბნებიან:

*„ნახევარი ხურმაც რომ იყოს, ცეცხლისგან დაგიცავით, ესეც თუ არ მოგეპოვებათ, ლამაზი და მოსაწონი სიტყვები დაგიცავთ!“* (ბუჰარი, ედები, 34)

ამგვარად, მათ ამცნო, რომ მოწყალება უნდა გასცე იმ ფორმით, როგორც შეგიძლია და გული გაუხალისა. იმ ადამიანის, რომელსაც მდიდარი გული აქვს, ერთი ღიმილიც კი მოწყალების რანგში გადის, რადგანაც გულით მდიდარი ადამიანის ღიმილი სიყვარულითაა გაჟღენთილი და გარშემოც სიყვარულს აფრქვევს. ეს დამადლებულ მოწყალებაზე უფრო მადლიანი ქმედებაა.

უდიდესი ღმერთი ბრძანებს:

„ლამაზი სიტყვის თქმა და სირცხვილის დაფარვა, შემაწუხებელ მოწყალებაზე უფრო მადლიანია. ალლაჰი გულუხვი და მოწყალეა!“ (სურა ბაყარა, აიათი 263)

ზემოთ მოყვანილი ალლაჰის შუამავლის განცხადებები არც სიმდიდრის მხარდაჭერაა და არც სიღარიბის. პირიქით, ისინი მაჩვენებელია იმისა, რომ აუცილებელია ორივე მხარისთვის დამახასიათებელი კარგი მხარეების დანახვა და მათ მიხედვით ქმედება. ორივე მხარის მიერ თავისი მდგომარეობით კმაყოფილება მნიშვნელოვანია. ადამიანი, მიუხედავად მისი სიმდიდრე-სიღარიბისა, ღმერთის კმაყოფილების მოპოვებას უნდა შეეცადოს.

წმინდა შუამავალი ყველა მორწმუნის მოვალეობად თვლიდა გულის სიმდიდრეს. მიუხედავად იმისა, რომ

*„(იმათთვის), რომელნიც მოწყალეობენ სიუხვეშიც და სიდუხჭირეშიც, რომელნიც მრისხანებას იოკებენ და ადამიანებს მიუტევებენ, რადგან ალლაჰს სიკეთის მქმნელნი უყვარს.“ (სურა ალი იმრანი, აიათი 134)*



მის თანამიმდევართაგან აბუ ზერს ამქვეყნიური სრულიად არაფერი მოეპოვებოდა, უთხრა:

*„აბუ ზერ! წვნიანს წყალი დაამატე და მოწყალებად გაეცი!“* ( მუსლიმი, ბირრ, 142) როცა აბუ ზერს წვნიანზე დასამატებელი ერთი მუხუდოს მარცვალიც კი არ მოეპოვებოდა.

იმას, ვისაც მდიდარი გული აქვს, საფულის სიღარიბე ვერაფერს დააკლებს. ხოლო, გულის სიმდიდრესთან ერთად საფულის სიმდიდრეც თუ ექნება, ეს მისი გულის სიმდიდრეს უფრო გაზრდის. ვისაც ღარიბი გული აქვს, საფულის სიმდიდრე ვერანაირ სარგებელს ვერ მოუტანს. მისი გულის სიღარიბეს უფრო ზრდის. ხოლო ისინი, ვინც გულითაც ღარიბებია და ფულითაც, ორივე სამყაროს უბედურნი არიან.

ეს იმას ნიშნავს, რომ ნამდვილი სიმდიდრე, მატერიალური კი არა, გულის სიმდიდრეა. ( აჰმედ იბნ ჰანბელი, მუსნედი, II, 389). ყველა იმდენადაა მდიდარი, რამდენადაც სწამს. რწმენა კი, როგორც წმინდა ჰადისი გვამცნობს, უშრეტი ხაზინაა. (ეიჰაქი, ქითაბუზ ზუჰდ, II, 88) ჭეშმარიტი მორწმუნეები არიან ის ადამიანები, ვისაც ეს სიკეთე მოეპოვებათ და მოწყალენი არიან. მოწყალება და ალტრუიზმი (სხვის სასიკეთოდ უანგარო ზრუნვა, მზაობა სხვაზე ზრუნვისა საკუთარი ინტერესების საწინააღმდეგოდ, საპირისპიროდ. „ეგოიზმი“) კი მგრძნობელობის ყველაზე სრულყოფილი გამოვლინებებია, ორივე მათგანი, მორწმუნის ვალდებულებად ითვლება.

*მოწყალების გაცემა მორწმუნის მთავარ თვისებად უნდა იქცეს.*

წმინდა ომარი დამასკოში მიდიოდა, აქლემზე მონის შეჯდომის რიგი რომ მოვიდა, უკვე ქალაქის კარებთან იყვნენ მიღწეული, მიუხედავად ამისა, ომარი ძირს ჩამოვიდა, მონა აქლემზე შესვა და თვითონ კი ფეხით შევიდა დამასკოში. ეს მოწყალების უდიდესი გამოვლინებაა.

იმის მოწყალებად გაცემა, რაც თავადაც ესაჭიროებ-ათ, დღევანდელ ჩვენს საზოგადოებაში ძალიან შემცირე-ბულია, თითქმის აღარ არსებობს. შესაქმნელი სისტემა, რომელიც მოაწესრიგებს ზექათის გადახდისა და მოწყ-ალების გაცემის სისტემას, ადამიანებს წაახალისებს და მათ ცხოვრებაში მეტ ადგილს მიანიჭებს, ამ სისტემაში ადგილი უნდა დაიკავონ ადამიანებმა, რომლებიც ცდი-ლობენ ისლამს ემსახურონ. დღევანდელი საზოგადოე-ბის ვალია, ზუსტად ისე, როგორც ეს წმინდა მუჰამმედ შუამავალმა (ს.ა.ს) გააკეთა, გააკეთონ საავადმყოფოები, დისპანსერები, უპატრონოთათვის თავშესაფრები.

აუცილებელია, რომ მორწმუნის დამახასიათებელი ნიშან-თვისება იყოს მოწყალების გაცემა. უდიდესი ღმ-ერთი ბრძანებს:

الَّذِينَ يُنْفِقُونَ فِي السَّرَّاءِ وَالضَّرَّاءِ وَالْكَاظِمِينَ الْغَيْظَ وَالْعَافِينَ عَنِ النَّاسِ وَاللّٰهُ يُحِبُّ الْمُحْسِنِينَ

„(იმათთვის), რომელნიც მოწყალეობენ სიუხვეშიც და სიდუხჭირეშიც, რომელნიც მრისხანებას იოკებენ და ადამიანებს მიუტევებენ, რადგან ალლაჰს სიკეთის მქმნელნი უყვარს“ (სურა ალი იმრანი, აიათი 134).

გადმოცემის მიხედვით, წმინდა ჯაფერ სადიყს ერთი მონა ჰყავდა. მას ემსახურებოდა. მონას ერთ დღეს ცხელი წვნიანით სავსე ჯამი ხელიდან გაუვარდა და საჭმელი წმინდა ჯაფერს თავზე გადაესხა. გაცოფე-ბული ჯაფერი ფეხზე წამოვარდა და მონას შეხედა. მონამ უთხრა:

„ბატონო, ყურანში ნაბრძანებია, რომ არ უნდა განრი-სხდე!“ და თან ამ საკითხთან დაკავშირებული ყურანის აიათი წაუკითხა.



*„მორწმუნენო! თქვენ მიერ მოპოვებულ და ჩვენ მიერ მიწიდან ამოყვანილ სიკეთეთაგან უკეთესნი (ალ-ლაჰისთვის) მოწყალებად გაიღეთ! (თქვენთვის ბოძებულს) თვალის დაუხამხამე-ბლად რომ არ აიღებთ, (უბრალო და უღირსი) რა-მეების მოწყ-ალებად გაღება არ დააპიროთ! იცოდეთ, რომ ალლაჰი დაუმადლებ-ელობისა და ქების ღირსია!“ (სურა ბაყარა, აიათი 267)*



მაშინ წმინდა ჯაფერმა თქვა:

,,გაბრაზება გადავყლაპე!“

ამჯერად მონამ უთხრა:

,,ყურანში, იმავე ადგილზე, ისინიც არიან მოხსენიებული, ვინც ადამიანებს მიუტევებენ!“ და ამ საკითხთან დაკავშირებული აიათიც წაუკითხა.

წმინდა ჯაფერმა უთხრა:

,,კარგი, გაპატიე!“

ამის შემდეგ მონამ უთხრა:

,,ყურანში ამავე აიათის ბოლოში ნაბრძანებია: ,,ალლაჰს მიმტევებელი, სიკეთის მქმნელი ადამიანები უყვარს!“ აიათის ეს ბოლო სიტყვებიც წაუკითხა.

ამაზე წმინდა ჯაფერ სადიყმა უთხრა:

,,კარგი, წადი, თავისუფალი ხარ. შენ ალლაჰისთვის გაგააზატე!“

ეს მისი მიმდევრებისთვის მოწყალების უბადლო მაგალითების გამოვლინებებია.

როგორც ალლაჰის შუამავალი გვამცნობს, ერთმა ცოდვილმა ქალმა სამოთხე მოიპოვა იმით, რომ მოწყალება გამოიჩინა და მწყურვალ ძაღლს წყალი დაალევინა. ხოლო ქალს, რომელიც კატას უმოწყალოდ მოექცა, მშიერი დატოვა, ჯოჯოხეთი ერგო წილად. ეს მაგალითები მუსლიმანებს გაკეთილშობილებისთვის გამოადგებათ.

მორწმუნე უნდა იყოს წყვდიად ღამეში მთვარის მკვეთრი შუქის მსგავსი, მგრძნობიარე, სხვებზე მოფიქრალი, მოწყალე, ლმობიერი, გულისხმიერი, გულუხვი და წმინდა.

*,,ვერ მისწვდებით სიკეთეს, ვიდრემდის არ იმწყალობებთ იმათგან, რაც გიყვართ (და გეძვირფასებათ), ხოლო, რასაც რაიმესგან იმოწყალობებთ, უეჭველად, ალლაჰმა უწყის ის.“ (სურა ალი-იმრანი, აიათი 92)*





უნდა ვიცოდეთ, რომ გულუხვობა არის საჭირო ადგილზე ქონების გაცემა და მას ღვთის საფეხურებზე დიდი ძალა აქვს. მოწყალების გაცემისას, ამ დეტალებზე ყურადღების მიქცევა ადამიანს ღვთის კმაყოფილებას მოაპოვებინებს.

ბედნიერების საუკუნეში „სუფფე ასჰაბი“ (ჩარდახის მკვიდრნი), რომელთაც სიცოცხლე ალლაჰის გზაზე ჰქონდათ გადადებული და ღვთისმსახურების გარდა არაფერზე ფიქრობდნენ, საარსებო საშუალების მოსაძიებლად დროს ვერ პოულობდნენ. ამ მიზეზით სხვა მუსლიმანებს მათთვის ხურმა მოჰქონდათ. ზოგიერთებმა გაფუჭებული ხურმა მოიტანეს, რადგანაც ჩარდახის მკვიდრნი ძალიან მშივრები იყვნენ, იძულებული გახდნენ გაფუჭებული ხურმა ეჭამათ. ამ შემთხვევის შემდეგ, ჩარდახის მკვიდრთა შესახებ, რომლებიც გაჭირვებულებს გაფუჭებულ საქონელს მისცემდა, უდიდესი ღმერთისგან ეს აიათი მოევლინა:

„მორწმუნენო! უწყალობეთ საუკეთესო იმათგან, რაც მოგიგიათ და იმათგან, რაც აღმოვაცენეთ თქვენთვის მიწიდან. წყალობად არ განიზრახოთ ისეთი უვარგისი, რასაც თვალდაუხუჭავად თავად არ აიღებდით და იცოდეთ, უეჭველად, ალლაჰი მდიდარი და დიდებულია!“ (სურა ბაყარა, აიათი 267)

იმისათვის, რომ ღმერთთან ახლოს ვიყოთ, საჭიროა მოწყალებად გავსცეთ მისგან რაც გვიყვარს. ამას აიათი ასე გვამცნობს:

„ვერ მისწვდებით სიკეთეს, ვიდრემდის არ იმწყალობებთ მათგან, რაც გიყვართ (და გეძვირფასებათ), ხოლო, რასაც რაიმესგან იმოწყალობებთ, უეჭველად, ალლაჰმა უწყის ის!“ (სურა ალი-იმრანი, აიათი 92)

ზემოთ მოცემულ აიათში ნახსენები სიტყვა „ბირრ“- (სიკეთე) სრულყოფილი სიკეთის, ალლაჰის შეწყალებ-

*არ ჩათვალო, რომ ფულის მოგროვებით ამაღლდებით. დამდგარ წყალს ცუდი სუნი ასდის, . გამდინარე წყალს ცა ეხმარება: წვიმას მოუვლენს, ნიაღვარს გამოუგზავნის, მას არ დააშრობს. (შეიჰ სადი)*



ის, ალლაჰის კმაყოფილებისა, და სამოთხის მოპოვების მნიშვნელობის მატარებელია. ამასთან ერთად, უდიდესი ღმერთი მას სხვა აიათში სხვაგვარად იყენებს:

„სიკეთე არ არის, (მხოლოდ) სახე თქვენი იბრუნოთ აღმოსავლეთის ან დასავლეთისკენ. მაგრამ სიკეთეა, ვინც იწამა ალლაჰი, უკანასკნელი დღე, ანგელოზები, წიგნი, შუამავლები (ნებები), ვინც აძლევს ქონებას მისი სიყვარულით ნათესავებს, ობლებს, ღარიბებს, მგზავრებს, მათხოვრებს, და მონებში (გამოსასყიდად), ვინც ასრულებს ლოცვას, იხდის ზექათს, იცავს დადებულ პირობას და ვინც მომთმენნი არიან უბედურებაში, ავადმყოფობა-გაჭირვებაში და ბრძოლის დროს. სწორედ ისინი არიან მართალნი და ისინი არიან ღვთისმოშიშნი.“ (სურა ბაყარა, აიათი 177)

როგორც ვხედავთ, აქ სიტყვა „ბირრ“(სიკეთე) თავისთავში კრებს ყველა იმ მაღალ თვისებას, რომელიც ადამიანს უნდა ახასიათებდეს.

*„ღმერთს სიკეთის კარები არავისთვის ჩაუკეტავს. შენც იცოდე, რომ ყველა სიკეთე, მისი ძალის შესაბამისაა. მდიდრის ხაზინიდან გაცემული 50 კგ. ოქრო, ღარიბის ნაშრომისგან გაცემულ ერთ ქირატს ვერ უტოლდება. ✵ კალიის ფეხი ჭიანჭველასთვის მძიმე ტვირთია.“ (შეიჰ სადი)*



დღეს ჩვენს საზოგადოებაში სერიოზული მოწყალების მობილიზაციაა საჭირო, იმიტომ, რომ ძმობის გრძნობები შესუსტებულია, სიმშვიდე დაკარგულია და მხოლოდ სიძულვილი თუ ანტაგონიზმი მეფობს. მოწყალების მობილიზაცია მნიშვნელოვანია ისე როგორც ჩვენთვის, ასევე ჩვენი შვილებისათვის. ჩვენ, ისევე როგორც ვალდებული ვართ, ბავშვები პატარაობიდან მივაჩვიოთ ნამაზს, ასევე ვართ ვალდებული, მივაჩვიოთ მოწყალების გაცემასაც. თუკი მათ მოწყალების გაცემას პატარაობიდან არ მივაჩვევთ, ცოდონი დარჩებიან. ისინი უნდა გავზარდოთ იმ შეგნებით, რომ ქონების პატრონი ალლაჰია.



მას, ვისაც უნდა ისლამი აღორძინოს, ვალდებულია, თავისი შესაძლებლობის ფარგლებში გაჭირვებულებს მხარი დაუჭიროს, გული გაუნაწილოს, ილოცოს მათთვის. გაჭირვებული ადამიანის დარდის განაწილებაც კი მოწყალებაა.

გატეხილი გულის გამრთელება, ღმერთთან მიახლოების საშუალების გაგება, წმინდა მუსას მიერ ღმერთისთვის თავშესაფრის ამ თხოვნიდანაა შესაძლებელი:

„ღმერთო! შენ სად მოგძებნი?"

„მე გულგატეხილთა გვერდით მომძებნე!" (აბუ ნუაიმ, ჰილიე, II, 364)

დღევანდელობის ყველაზე კარგი სამსახური იმ ინსტიტუტების აღორძინებაა, სადაც ხელმძღვანელი ადამიანების ჩამოყალიბება შეიძლება. ისე როგორც ერთი ბრძენი ამბობს:

„დომინანტ ერებსა და განწირულ ერებს შორის ყველაზე დიდი სხვაობა, ერთი მუჭა კარგად აღზრდილი ადამიანებია."

მთელი მსოფლიო სწორედ ამის ნაკლებობას განიცდის, იმ ერთი მუჭა ადამიანების არსებობას. დღეს ისლამური სამყარო სოციალურად დამარცხებული თუა, ამის მიზეზი უნდა ვიპოვოთ იქ, რომ მუსლიმანები იმყოფებიან იმ დესპოტების ზემოქმედების ქვეშ, ვინც მათი ჩამოშორება ვერ შეძლო. ამ ცუდი ხვედრის შესაცვლელად არასდროს არ უნდა იქნეს დავიწყებული, რომ მისი სიძლიერის პერიოდში უფრო მეტი რწმენა და კეთილსინდისიერება იყო, დღეს სწორედ მათი საჭიროებაა. უნდა გავიხსენოთ ღმერთის განცხადება — „ყოველ სიძნელესთან აუცილებლად არსებობს სიადვილეც" და უნდა ვეძებოთ გამოსავალი. ეს იმდენად მნიშვნელოვანი პასუხისმგებლობაა, რომ ყველა დროისთვის შარიათით დაშვებულ მოუცლელობის დაშვე-

*ზექათი და მოწყალება ის საშუალებებია, რომლებიც ადამიანის სულს, პიროვნებასა და ხასიათს მატერიალიზმის ტყვეობიდან ათავისუფლებს და ამაღლებს.*



ბულობასაც კი უქმნის საფრთხეს. მაგალითად, დედა, რომელიც შვილს ძუძუს აწოვებს სახლში, ხანძრის გაჩენის შემთხვევაში თუ ამ საქმეს გააგრძელებს, პასუხისმგებელი იქნება. იმის გამო, რომ ხანძრის ჩაქრობა სასწრაფო საქმეა. მიუხედავად იმისა, რომ ბავშვისთვის ძუძუს მოწოვების გაგრძელება შარიათით დაშვებული და მიღებულია, ამ შემთხვევაში მისი პასუხისმგებლობის მიზეზი ხდება. ამას ისლამში „დროისა და ადგილის შესაბამისად ქმედება" ეწოდება. აქედან გამომდინარე, ღღევანდელობისთვის საჭირო ქმედებანი კარგად უნდა იქნეს გამოკვლეული და მცდელობა არ უნდა დააკლდეს მათ გამოყენებას, რათა შესაძლებელი გახდეს ისლამური სამყაროს კრიზისიდან გამოყვანა.

ისე როგორც ადრეც აღვნიშნეთ, დღეს ყველაზე მეტად არსებობს საჭიროება „საქველმოქმედო ფონდებისა", რომლებიც ისლამური კულტურის დამახასიათებელი ნიშანია.

ის, რაც ადამიანის გულს ღმერთისგან აშორებს და საკუთარ თავთან მიაბამს, ქონება და შვილებია. ამის გამო უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

„სინამდვილეში, თქვენი ქონება და შვილები თქვენთვის ინტრიგის (გამოცდის საშუალებაა). დიდი ჯილდო მხოლოდ ალლაჰის საფეხურებზეა!" (სურა თეღაბუნი, აიათი 15)

„მორწმუნენო, ფრთხილად, თქვენმა ქონებამ და შვილებმა ღმერთი არ დაგავიწყოთ!" (სურა მუნაფიყუნი, აიათი 9)

მოწყალების გაცემის ყველაზე კარგი საშუალება საქველმოქმედო დაწესებულებებია. ეს დაწესებულებები ჩვეულებრივ მდიდრების ღარიბებთან მიღწევის საშუალება და მათ შორის გადებული ხიდებია. ამ დაწესებულებების საშუალებით მდიდრებს ღარიბებთან

*„შენ შენი არსება, ქონება, ადგილ-მამული, ლამაზი ფორმით მოწყალებად გაეცი, სხვების გული მოიგე! ის-გულის ვედრება საფლავში, იმ წყვდიად ღამეში, შენ გზას გაგინათებს, სინათლე იქნება!" (წმინდა მევლანა)*

მიღწევა და მათთვის დახმარების გაწევა სიკვდილის შემდეგაც შეუძლიათ.



## ბ-მოწყალებაში დელიკატურობა

ზექათისა და მოწყალების გაცემისას დელიკატურობა ძალიან მნიშვნელოვანია. განსაკუთრებით, გამცემი ამღების მადლიერი უნდა იყოს. რადგანაც ის ფარძად დაწესებული ვალისგან გაათავისუფლა და ჯილდოს მოპოვების საშუალება მისცა. გაცემული მოწყალება ამავე დროს გამცემი პიროვნებისთვის ავადმყოფობისა და უბედურების საწინააღმდეგოდ მეზამრიდია. უპოვარნი, ღარიბები და უბედურები მდიდრებისთვის დიდი წყალობაა, ვინაიდან სამოთხის კარები მათი ვედრებით იხსნება.

მოწყალების გაცემისას დელიკატურობის გამოჩენის შესახებ ყურანში ასეა ნაბრძანები:

„ მორწმუნენო! ნუ აქცევთ თქვენსა მოწყალებას ყვედრებად და მადლიერებითა თუ დამცირებით ფუჭად, მასავით, ვინც თავის ქონებას გაიღებს (ხოლმე) ადამიანთა მოსაჩვენებლად, არ სწამს ალლაჰი და უკანასკნელი დღე. იგი მოჰგავს მიწაწაფარებულ მოლიპულ კლდეს, რომელიც მოვა რა წვიმის თქეში, შიშველი კლდეღა დარჩება. (ასევე), არაფრად წაადგებათ მათ თავიანთი ნამოქმედარი (ისეთს ვერაფერს დაეუფლებიან ისინი თავიანთი მოგებულისგან), ალლაჰი არ დაადგენს ჭეშმარიტებაზე ურწმუნო ხალხს.“ (სურა ბაყარა, აიათი 264)

ამ აიათში სიკეთის სტიმულირებასთან ერთად ნათლადაა გადმოცემული, რომ სიკეთის ქმნისას აუცილებელია დელიკატურობის გამოჩენა. მოწყალებას, რომელ-

*„ღარიბი ადამიანი ხელგაშლილობის სარკეა. ფრთხილად, სარკის წინ გულის დამამსხვრეველი სიტყვები არ თქვა და არ დაორთქლო! (წმინდა მევლანა)*



*„არიან ადამიანები, ვინც მოწყალებას გასცემენ დაუმადლებლად და ღარიბებს გულს არ უმსხვრევენ, მათთვის ალლაჰის საფეხურებზე განსაკუთრებული ჯილდოა. მათთვის საშიში არაფერია. ტანჯვასაც არ გადაიტანენ.“ (სურა ბაყარა, აიათი 262)*

იც ადამიანს გულს დაუმსხვრევს, ღარიბს დაამცირებს, შეაწუხებს და დამადლებული იქნება, ამგვარ სიკეთეს ალლაჰის საფეხურებზე არავითარი ძალა არა აქვს.

წმინდა შუამავალი ბრძანებდა:

*„სამი პიროვნება არსებობს, რომელთაც ალლაჰი განკითხვის დღეს არ დაელაპარაკება, არ შეხედავს და არ გაამართლებს მათ სატანჯველი ელოდებათ.“*

შუამავალმა ეს სიტყვები სამჯერ რომ გაიმეორა, აბუ ზერმა ჰკითხა:

„მათი სახელები ჩაიძიროს, იქამდე ვერ მიაღწიონ, რისი იმედიც აქვთ და იმედი გაუცრუვდეთ! ალლაჰის შუამავალო, ისინი ვინ არიან?“

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„ვინც ტანსაცმელს (სიამაყისა და თავმოწონების გამო მედიდურად) მიათრევს, ვინც გაცემულს დაამდლებს და ტყუილი ფიცით საქონელს გაყიდის!“* (მუსლიმი, იმანი, 171)

ეს განცხადებები აჩვენებს, რომ დაყვედრებითა და ტკივილის მიყენებით ჩადენილი სიკეთე ის მძიმე დანაშაულებებია, რომლებიც მონა-მსახურებს ტანჯვას მოუტანს. ვინადან გული ის ადგილია, რომელსაც ღმერთი მეთვალყურეობს. წმინდა მევლანა ბრძანებს:

*„შენ შენი არსება, ქონება, ადვილ-მძული ლამაზი ფორმით მოწყალებად გაეცი, სხვების გული მოიგე! იმ გულის ვედრება საფლავში, იმ წყვდიად ღამეში, შენ გზას გავინათებს, სინათლე იქნება!“*

ღარიბ-ღატაკი ადამიანებისთვის მოწყალების გაცემა რომ უდიდესი ღმერთისთვის სამადლობელო ვალის გადახდის ყველაზე კარგი საშუალებაა, წმინდა მევლანა თავის სიბრძნით აღსავსე საოცარ ბეითებში ასე გამოხატავს;



*„ღარიბი ადამიანი ხელგაშლილობის სარკეა. ფრთხილად, სარკის წინ გულის დამამსხვრეველი სიტყვები არ თქვა და ის არ დაორთქლო. “*

*„ალლაჰის გულუხვობის გამოვლინება ღარიბებია. ის ღარიბები კეთილშობილ ადამიანებს მიმართავენ. დარდს იმათ უზიარებენ. ამგვარად პატრიოტი მდიდრებისთვის ბედნიერების გზას ამზადებენ. ამის მეორე ნაყოფი ის არის, რომ მდიდრის გულში ღარიბზე ფიქრის შესვლის შედეგად, სიყვარულისა და წყალობის ყლორტები კვირტებს გამოისხამს.“*

*„ამგვარად, ღარიბები ჭეშმარიტების გულუხვობის სარკეებია. შეძლებულები თავიანთ გულუხვობას ამ სარკეში უცქერიან. ღვთისმოსავი ღმერთზე შეწირული მდიდრები შეიმეცნებენ, რომ სიმდიდრე მათზე ანაბარია, ღმერთთან ერთად თავიანთ სულს სცნობენ და ღმერთის გულუხვობას ირეკლავენ. ღმერთის გულუხვობისგან წილს იღებენ და გულუხვად სწირავენ.“*

*„გარდა მათისა, ვინც ცოტა ან ბევრ არსებულს გულში არ უშვებენ ან გულის გარეთ ატარებენ, უბედურები და იმქვეყნის ღარიბები არიან. ამ ტიპის ადამიანები ღმერთის კარზე არ არიან სიმდიდრის თანაფარდობითად. ისინი მხოლოდ და მხოლოდ კარების გარეთა ფასადის მორთულობა და სურათები არიან.“*

*„მათი გულები ალლაჰისგან შორს დგანან. ისინი მართლაც საცოდავი არსებები და სულიერად ღატაკი არიან. მათი გარეგანი სიმდიდრე კი, უბედურების მოსართავი, უსულო სურათია. ისინი, ჭეშმარიტად უსულო ადამიანები არიან და არაფერი იციან. შენ მათ არ დაუახლოვდე! ფრთხილად ძაღლის სურათს ძვალს ნუ უჩვენებ! “*

*„ამგვარი ადამიანები გამორჩენის ტყვეები არიან. მათ არ იციან, რომ ღმერთის მწყურვალები არიან.“*

*„განა არ არიან ისინი, ვინც მოწყალებას გასცემენ დღისითა და ღამით, ფარულად და ღიად, აი, მათთვის ღმერთის საფეხურებზე ჯილდო არსებობს. მათთვის საშიში არაფერია. ისინი არასდროს დამწუხრდებიან.“ (სურა ბაყარა, აიათი 274)*



*„ყურადღებით იყავი, ამ მკვდრების წინ თეფშზე საჭმელი არ დადო! ესე იგი, მათ თავაზიანად არ მოექცე, სიახლოვე არ აჩვენო! ასეთი არსებები განკითხვის დღეს არარაობად ქცეულ მათხოვრებს დაემსგავსებიან.“*

*„ასეთი ადამიანები აზრის კი არა, პურის დერვიშები არიან. ისინი მიწის თევზს გვანან, თითქოს, თევზის ფორმა აქვთ, მაგრამ ზღვის ეშინიათ და გარბიან.“*

*„ისინი თავიანთ სიღატაკეს ბედნიერებად თვლიან, მათი აზრით კარგ საჭმელს სჭამენ, ტკბილ შარბათს სვამენ. სინამდვილეში კი, ღმერთის ლუკმისგან წილი არ ერგებათ.“*

*„თქვენ, ვისაც არ გინდათ რომ იმედი გაგიცრუვდეთ, შენი არსება გულუხვობაში გახვიე, ბრძენი იყავი!“*

*„ მორწმუნენო! ნუ აქცევთ თქვენს მოწყალებას ყვედრებით, მადლიერებითა თუ დამცირებით ფუჭად, მსგავით, ვინც თავის ქონებას გაიღებს (ხოლმე) ადამიანთა მოსაჩვენებლად და არ სწამს ალლაჰი, ასევე უკანასკნელი დღე...“ (სურა ბაყარა, აიათი 264)*



ზექათი, მოწყალება და კეთილი საქმეები ყურადღებამისაქცევ საკითხთაგან ერთ-ერთი ფარული პატივისცემაა, ვინაიდან, სააშკარაოზე გაცემული მოწყალება, სირცხვილის გრძნობას ასუსტებს. დროთა განმავლობაში მიჩვევა იცის და მუშაობის მცდელობა და სურვილი საერთოდ ქრება. ამასთან ერთად, გამცემის სიამაყე და თავმოწონება წინ წამოიწევა და საკუთარი თავმოწონების მიზეზი ხდება.

მაგრამ ზოგჯერ, მოწყალების გაცემისა თუ სიკეთის გაცხადება და ხალხისთვის შეტყობინება შესაძლოა სასარგებლო გამოდგეს. ამგვარად, ხალხი წახალისდება ღარიბის დახმარებისთვის. ყურანში უდიდესი ღმერთი ბრძანებს:



„თუ აშკარად გაიღებთ წყალობებს,– კარგია. ხოლო თუ ფარულად გაიღებთ მათ, უკეთესია თქვენთვის...“ (სურა ბაყარა, აიათი 271)

ყურანის კომენტარები ამ აიათის განმარტებისას აცხადებენ, რომ საჭიროა ზექათი სააშკარაოზე იქნას გადახდილი, ხოლო მოწყალების გაცემა და სხვა სასიკეთო საქმეები ფარულად უნდა შესრულდეს.

მოწყალების გაცემისას ყველაზე დიდი დელიკატურობაა, როცა მარჯვენა ხელის გაცემული მოწყალების შესახებ, მარცხენამ არაფერი იცის. წმინდა ჰადისებში მოხსენიებული ღმერთის სამყოფელის ჩრდილქვეშ მყოფი ადამიანები სწორედ ასეთები არიან. ჩვენი წინაპრები ასეთი მოწყალების გაღების უბადლო მაგალითები არიან.

ფათიჰ სულთან მეჰმედ ჰანმა იმ გაჭირვებული ინდივიდებისთვის, რომლებიც საზოგადოებას თავიანთ გაჭირვებას უმალავდნენ, ყველაზე მგრძნობიარე დელიკატურობის წესები დააწესა.

იმ საზოგადოებაში, სადაც ხელმწიფემ ასეთი დელიკატურობა გამოიჩინა, მდიდრები ზექათს კონვერტში დებდნენ და ჯამეში განთავსებული ზექათის ქვის ქვეშ ტოვებდნენ, ხოლო გაჭირვებულები მას იქიდან ისე იღებდნენ, რომ არავის შეემჩნიათ. აიათში ასეა ნაბრძანები:

„განა არ არიან ისინი, ვინც მოწყალებას გასცემენ დღისითა და ღამით, ფარულად და ღიად, აი, მათთვის ღმერთის საფეხურებზე ჯილდო არსებობს. მათთვის საშიში არაფერია. ისინი არასდროს დამწუხრდებიან.“ (სურა ბაყარა, აიათი 274)

წმინდა აბუ ბაქრმა მისი კუთვნილი ორმოცი ათასი დინარიდან 10 ათასი–ღამით, 10 ათასი–დღისით, 10 ათასი–ფარულად, 10 ათასიც აშკარად მოწყალებად

*„ჭკვიან ადამიანებს თავიანთი ქონება და ფული საიქიო სამყაროში თან მიაქვთ. (ე.ი. წინასწარ ალლაჰის გზაზე მოწყალებად გასცემენ), ძუნწები კი სამწუხაროდ აქ ტოვებენ და მიდიან.“ (შეიჰ სადი)*



*„ისე როგორც უპოვარ ადამიანს ესაჭიროება გულუხვობა და სიკეთე, ასევე ესაჭიროება გულუხვობასა და სიკეთეს უპოვარი ადამიანი. ისე როგორც ლამაზები ეძებენ დაუმტვერავ, უნაკლო სარკეს თავიანთი სილამაზის დასანახად, ასევე ეძებს გულუხვობა ღარიბებსა და უპოვართ.“ (წმინდა მევლანა)*

გასცა. ამ აიათის მოვლინების ერთ-ერთი მიზეზი ესეც იყო.

მეორე მხრივ, წმინდა ალის ოთხი დირჰემი ვერცხლის გარდა არ გააჩნდა. მათგან ერთი—ღამით, ერთი—დღისით, ერთი—ფარულად, ერთი აშკარად მოწყალებად გასცა. როცა წმინდა შუამავალმა ჰკითხა:

*„ასე რატომ გააკეთე?“*

„იმისათვის, რომ ღმერთის შეპირებული დამემსახურებინაო.“

ამაზე წმინდა შუამავალმა ახარა:

*„შენი იმედი გამართლდა!“* (ვაჰიდი, ესბაბუ ნუზულილ ყურანი, 95)



სიყვარულის შედეგი თავგანწირვაა. შეყვარებული საყვარელის მიმართ მსხვერპლს სიამოვნებით იღებს იმდენად, რამდენადაც უყვარს და ამას თავის მოვალეობად ამდენადვე თვლის. ის საყვარელი ადამიანისთვის სიცოცხლის გაწირვამდე უძლებს. ალლაჰის ქმნილებებისადმი გაცემული მოწყალება, შეყვარებულის მიერ საყვარელი ადამიანისადმი გამოჩენილი სიყვარულის ყველაზე კარგი მაგალითია. იმიტომ, რომ ზექათი და მოწყალება ალლაჰისთვის გაიცემა, რისი გამოხატულებაცაა გამონათქვამი: „მოწყალებებს ალლაჰი იღებს“. აიათში ნაბრძანებია:

„განა არ უწყიან, რომ მხოლოდ ალლაჰია, ვინც თავის მსახურთაგან მონანიებას იღებს და მოწყალებებს ღებულობს?...“ (სურა თევბე, აიათი 104)

ამ მახვილსიტყვაობის გამოსახატავად ალლაჰის შუამავალი ბრძანებდა:



*„უეჭველია, რომ მანამ, სანამ მოწყალება გაჭირვებულამდე მიაღწევდეს, ის ალლაჰის (ძლიერ) ხელში გაივლის (ესე იგი ზექათსა და მოწყალებას თავდაპირველად ალლაჰი იღებს და შემდეგ გაჭირვებულს უბრუნებს)“* (მუნავი, ქუმუზულ ჰაქაიქი, გვ. 34)

აქედან გამომდინარე, ზექათის გადახდისას და მოწყალების გაცემისას ყველაზე მნიშვნელოვანი საკითხია, განსაკუთრებული გულწრფელობით ჩავიფიქროთ, რომ ამას ალლაჰის კმაყოფილებისთვის ვაკეთებთ. მოწყალების გაცემისას თავმოწონება, მადლობის მოლოდინი და დამადლება სწორი არ არის. ამგვარი ფიქრი სიკეთეს ყოველგვარ ფასსა და სარგებელს უკარგავს. პირიქით, გამცემი უნდა იყოს მადლიერების გრძნობით აღსავსე ამღების მიმართ და არაფერზე არ უნდა ფიქრობდეს ალლაჰის კმაყოფილების მოპოვების გარდა. ღმერთის საფეხურზე მხოლოდ ეს არის მისაღები. წმინდა ალისა და წმინდა ფატიმას მიერ გაცემული მოწყალება მოსაწონი, პატივსაცემია და მორწმუნე ადამიანებმა მათ უნდა მიბაძონ, ამასთან ერთად, უნდა გაიხსენონ აიათში ნაბრძანები:

„მათ მიუხედავად იმისა, რომ თვითონაც ძალიან უნდოდათ, საჭმელი ღარიბს, ობოლსა და ტყვეს აჭამეს. „ჩვენ თქვენ ალლაჰის კმაყოფილებისთვის გაძლობთ; თქვენგან არც რაიმე საფასურს ველოდებით და არც მადლობას. ჩვენ ძნელ და საშიშ დღეს ჩვენი ღმერთისგან (მის მიერ ტანჯვის მოვლენისგან) გვეშინია.“ (თქვეს). აი ამის გამო, იმ დღეს ალლაჰი მათ ბოროტებისგან დაიფარავს; (სახეებზე) ბრწყინვალებას, (ხოლო გულებს) სიხარულს მიანიჭებს.“ (სურა ინსანი, აიათები 8-11)

ამ აიათში მოწყალებასთან დაკავშირებით რამდენიმე მახვილსიტყვაობა იკავებს ადგილს:

*ამქვეყნად სამი რამით მოიპოვება სამოთხე:*

*1. ხელით, ენითა და გულით გაცემული მოწყალებით;*

*2. ალლაჰის მონა-მსახურებისთვის მიტევებით;*

*3. უსამართლო ადამიანისთვის ჭეშმარიტი გზის ჩვენებით.*



*„მხოლოდ ეს ორი ადამიანია შესაშური:*

*ერთი, ალლაჰის მიერ ჩვენთვის ბოძებული ყურანის დღედაღამ მკითხავი, მეორე კი ის ადამიანი, ვისაც ალლაჰმა ქონება უბოძა და მას დღედაღამ ალლაჰის გზაზე ხარჯავს.“ (უჰარი, ილიმი, 15)*

1. მიუხედავად იმისა, რომ თვითონ გჭირდება, სულიერი ძმისთვის მიცემა უმაღლესი თვისების ნიშანია;

2. გვამცნობს, რომ მოწყალება წარმავალი ამქვეყნიური მიზნებისთვის კი არა, ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად უნდა გაიცეს; განკითხვის დღის ტანჯვისგან ხსნისთვის გაღებული მოწყალება ალლაჰის კამყოფილების მოპოვების მნიშვნელობის მატარებელია;

4. გვპირდება, რომ გულწრფელად გაცემული მოწყალება ღმერთის მიერ მიღებული იქნება და მისი პატრონის სახეს გაანათებს;

5. გვანიშნებს, რომ უდიდესი ალლაჰი მორწმუნეებს ღვთისმოსავობას ურჩევს.

თუკი მოწყალების გამცემი ამ აიათით იხელმძღვანელებს, მისი ზნეობა ამის შესაბამისი იქნება, მის გულში არსებული სიწმინდე და სიყვარული თანამოსაუბრეზეც აირეკლება და ის ადამიანი თუნდ არ იყოს ის პიროვნება, ვისაც მოწყალება ეკუთვნის, ღვთის წყალობით გამოფხიზლდება.

გულწრფელად გაცემული მოწყალება თუნდ მიეცეს იმ ადამიანს, ვისაც არ ეკუთვნის, მაინც ჯილდოს მოპოვების საშუალებაა. ამ ჭეშმარიტების გადმოსაცემად ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

*„(ერთხელ) ერთმა კაცმა თქვა:*

*„მე აუცილებლად გავიღებ მოწყალებას!“*

*შესაწირავი აიღო, სახლიდან გამოვიდა და ისე, რომ არ იცოდა, ერთ ქურდს ჩაუდო ხელში. მეორე დღეს მთელი უბანი ლაპარაკობდა:*

*„საოცარია! ამ ღამით ერთი ქურდისთვის მოწყალება მიუციათ!“*

*კაცმა თქვა:*

*„დიდება ალლაჰს! მე აუცილებლად გავიღებ მოწყალებას!“*



*კვლავ შესაწირავი აიღო, სახლიდან გამოვიდა და ის (ამჯერადაც ისე, რომ არ იცოდა), მეძავს მისცა. მეორე დღეს ხალხი ამბობდა:*

*„წარმოუდგენელია! ამ ღამით მეძავისთვის მოწყალება მიუციათ!“*

*კაცმა თქვა:*

*„დიდება შენ, ჩემო ალლაჰო! მეძავიც (რომ იყოს), მე აუცილებლად გავიღებ მოწყალებას!“*

*(იმ ღამეს კვლავ) მოწყალება აიღო, სახლიდან გამოვიდა და ის (ამჯერადაც ისე, რომ არ იცოდა,) ერთ მდიდარს ჩაუდო ხელში. მეორე დღეს ხალხი ამბობდა:*

*„ეს რა საქმეა! ამ ღამით ერთი მდიდრისთვის მიუციათ მოწყალება!“*

*კაცმა თქვა:*

*„გმადლობ, ალლაჰო! რომ საშუალება მომეცი, თუნდაც ქურდისთვის, მეძავისა და მდიდრისთვის მოწყალება მიმეცა!“*

*(ამ საქციელის გამო) ძილში იმ კაცს უთხრეს:*

*„ქურდისთვის მიცემულმა მოწყალებამ შესაძლოა ის შეარცხვინოს და ქურდობაზე ხელი აალებინოს. მეძავმა შესაძლოა თავის ქმედებაზე ხელი აიღოს და პატიოსან ქალად იქცეს. მდიდარმაც შეიძლება ამისგან გაკვეთილი აიღოს და მისთვის ბოძებული ქონებისგან ღარიბებს დაურიგოს.“* (ბუჰარი, ზექათი 14; მუსლიმი, ზექათი 78, იხ. ნესაი, ზექათი 47)

უეჭველია, რომ ამ წმინდა ჰადისში ასახულ გამოვლინებასთან ერთად შეიძლება გადმოვცეთ წმინდა მაჰმუდ სამი რამაზანოგლის შემთხვევა.

ანატოლიაში, ერთ-ერთი მგზავრობის დროს, ურგუფში ერთი კაცი სამი ეფენდისთან მივიდა და უთხრა:

*რა ბედნიერნი ვიქნებით, თუ მოწყალებით ჩვენი გულის სამყაროს გავაკონტროლებთ და ნამდვილად სულგრძელ ადამიანებად ვიქცევით.*



„ბატონო ჰაჯი! ალლაჰის გულისთვის, სიგარეტის ფული მომეცი!“

ამ გულუხვმა ადამიანმა წმინდა სამი ეფენდიმ ფული დაუფიქრებლად ამოიღო და ამ კაცს გაუწოდა. გარშემ-ომყოფებმა გაოცებით შეხედეს. გახარებული, საცოდავი კაცი იქაურობას გაეცალა.

ამ შემთხვევამ წმინდა სამი ეფენდის გვერდით მყ-ოფთაგან განსაკუთრებით ერთი კაცის ყურადღება მიიქცია. ინტერესი ვერ დაიკმაყოფილა და სიგარეტის ფული რომ წაიღო, იმ კაცს გამოედევნა. მისდა გას-აოცრად აღმოაჩინა, რომ კაცმა იმ ფულით სიგარეტი კი არა, პური იყიდა.

აი, ალლაჰის სიყვარულით ჩადენილი სიკეთის მეო-რე პიროვნებაზე მოხდენილი ზეგავლენა. რა ბედნიერ-ებაა, რომ ამ მოწყალებამ იმაზე მეტად, ვისაც მისცეს, ამ კაცის გულზე იმოქმედა.

ღმერთო ჩემო! ჩვენი გული ქცეულიყოს წყალობის გამოვლინების უშრეტ ხაზინად!

ამინ!

*„მორწმუნე და ღვთისმომსახურე, ნამაზის მლოცვე-ლი ზექათის გამცემი რომ არიან, მათთვის ჯილდო ღმერთ-თანაა, მათთვის შიში არ არსე-ბობს, ისინი არც დამწუხრდებიან!“(სურა ბაყარა, აიათი 277)*



მუსლიმანური სამართლის ნორმებიდან

# ზექათი

(ქონების გადასახადი)

## პირობები, რომელთა მიხედვითაც ზექათი ფარძია

1. ზექათის გამცემი ადამიანი უნდა იყოს მუსლიმანი, სრულ ჭკუაზე მყოფი, სრულწლოვანი და თავისუფალი;

2. ვალის გარდა მინიმალური რაოდენობით მაინც უნდა მოეპოვებოდეს საარსებო საშუალებები. საარსებო სახსრები ის მატერიალური საშუალებებია, რომლებიც ადამიანის ცხოვრებისა და თავისუფლების უზრუნველსაყოფადაა აუცილებელი. ესენია: იმ ოჯახის წევრების რჩენისთვის, რომელთა მოვლაზეც პასუხისმგებელია ადამიანი, საჭირო საცხოვრებელი სახლი, სახლში არსებული ყოველგვარი ნივთი, რომელიც ოქრო და ვერცხლი არ არის, ტანსაცმელი, ერთი თვის (სხვა მოსაზრებით ერთი წლის) სამყოფი სარჩო, წასაკითხად ნაყიდი წიგნები, ხელოვნებასა და პროფესიასთან დაკავშირებული ინსტრუმენტები, მანქანა-დანადგარები და სხვა საჭიროებები.

აუცილებელი რაოდენობა („ნიხრი“) გამოხატავს სიმდიდრის იმ მინიმალურ რაოდენობას, რომელიც ზექათს საჭიროებს. ეს რაოდენობა აჩვენებს ქონების მიხედვით განსხვავებას;

3. ხელთარსებული ქონება ნამდვილად ან იურიდიულად უნდა იზრდებოდეს. ესე იგი, ქონება პატრო-

*ზექათი ყველაზე კარგი გამოსავალი და წამალია იმისათვის, რომ კაპიტალი ავთვისებიან სიმსივნედ არ იქცეს.*



ნს მოგებასა და სარგებელს უნდა აძლევდეს. ტერმინი „გადასახადი“ გამოხატავს, რომ „მოგებას პროდუქცია ან შემოსავალი უზრუნველყოფს, ან ქონება თავისთავად იზრდება, მრავლდება.“ ნამდვილი ზრდა“ ხდება ბუნებრივად, ვაჭრობითა და სხვა მსგავსი საშუალებებით. „იურიდიული ზრდა“ კი იმ ქონების, რომლის გაზრდაც შეიძლება, პატრონის ან ვექილის ხელში არსებული გაზრდის შესაძლებლობაზე დაქვემდებარებით;

4. ზექათის გასაცემ ქონებაზე მთვარის ერთი წელიწადი უნდა გავიდეს;

ზექათი მთვარის წელიწადის მიხედვით, ესე იგი, 354 დღის მიხედვით 2,5 % გაიცემა, მაგრამ დღეს, სავაჭრო დაწესებულებები ანგარიშს მზის წელიწადის მიხედვით ადგენენ. მზის წელიწადი კი, 365 დღეა, მათ შორის არსებული 11 დღის სხვაობის ზექათის დამატებაცაა საჭირო. თუკი მთვარის წელიწადის მიხედვით 2,5 %-ია, მზის წელიწადის მიხედვით, დაახლოებით 2,6 % იქნება.

5. ზექათი პიროვნების მთელ ქონებაზე უნდა გაიცეს.

*„ადამიანო! იმაზე მეტი ქონების, რაც არ გჭირდება მოწყალებით გაღება შენთვის სასიკეთოა- თუ არ გასცემ და დაიტოვებ შენთვის ცუდია. თუ საკმარისი ქონება გექნება, ალლაჰის წინაშე პასუხისმგებელი არ იქნები. მოწყალების გაცემა დაიწყე იქიდან, საიდანაც შენი პასუხისმგებლობა იწყება!“ (თირმიზი, ზექათი, 32)*



ზექათის გაცემის დროს დიდი ყურადღება უნდა მივაქციოთ მის ქონების სახით მიცემას, მიცემამდე კი უნდა გავარკვიოთ, ამ ადამიანს ზექათი ეკუთვნის თუ არა, რადგანაც მისი ჩათვლა ამაზეა დამოკიდებული. თუკი ზექათს გამორკვევის გარეშე გავსცემთ, შემდეგ კი აღმოჩნდება, რომ ის ადგილი, სადაც ზექათი გავეცით არ ეკუთვნოდა იმ რვას, რომელთათვისაც ზექათის მიცემა შეიძლება, ის გაცემულად არ ჩაითვლება და ხელახლა გადახდა გახდება საჭირო. ხოლო თუ გამოკვლევა არ-



ასწორად ჩატარდება, ზექათის ხელახლა გაცემა აუცილებელი არ არის.

ზექათის გაცემისას კიდევ ერთი საკითხი, რომელსაც ყურადღება უნდა მიექცეს, შემდეგია:

ადამიანს უპირველესად საკუთარ თავზე აქვს უფლება, შემდეგ ოჯახის წევრებზე, შემდეგ ნათესავებსა და ახლობლებზე. მემკვიდრეობის დროსაც იგივე თანმიმდევრობაა დაცული. უფლებამოსილ პირებსაც ერთმანეთს შორის უპირატესობები აქვთ. ეს ორ რამეს ეყრდნობა:

პირველი: გამცემის სიახლოვისა და ნათესაობის ხარისხს, მეორე კი — გაჭირვებულებს შორის გაჭირვების ხარისხს.

ნათესავის წინ დაყენება, არ ნიშნავს იმას, რომ დაივიწყო ის, ვისაც მეტად უჭირს და მისცე იმას, ვისაც უფრო ნაკლებად ესაჭიროება. ეს უნდა მოხდეს იმ შემთხვევაში, როცა ორივეს ერთნაირად ესაჭიროება და ჩვენ ვდგავართ არჩევანის წინაშე. აუცილებლობისა და გაჭირვების ხარისხი ყოველთვის უნდა იქნეს გათვალისწინებული. თუკი უცხოს უფრო უჭირს, რაღა თქმა უნდა, შეუძლებელია ნათესავი ან ნაცნობი მასზე წინ დავაყენოთ.

ეს კრიტერიუმები ის განსაკუთრებული დეტალებია, რომლებითაც ისლამი ადამიანს ზედმეტი მოწყალების გაცემას ურჩევს და ამასთან ერთად აჩვენებს, რომ ეს წონასწორობისთვისაა საჭირო.

გულისხმიერება წვრთნაა. ვინაიდან, რწმენის პირველი ნაყოფი მოწყალებაა, გული, რომელიც ამისგან შორს დგას, ცოცხალი არ არის. ყოველი სიკეთის სათავე „ბესმელე“ და „ფათიჰა“ ალლაჰის (მოწყალე) სახელებით „რაჰმანითა“ და „რაჰიმით“ იწყება. შუამავლისა და წმინდანების ცხოვრება სავსეა გულისხმიერების ლეგენდებით. წმინდა შუამავალი ბრძანებდა:

*ღვთისმოსავი ადამიანი, რომელიც ნამაზს ღირსეულად შეასრულებს და ზექათს გაიღებს, ბეწვის ხიდს ადვილად გაივლის. (რაჰმეთი)*



*„დედამიწაზე მყოფებო, მოწყალება გაიღეთ, რათა ზეცაში მყოფებმაც თქვენ გიმწყალობონ!“* (აბუ დავუდი, ედები, 58). ეს ნათქვამი მოიცავს გულისხმიერების მთელ შინაარსს.

*„ისინი არიან ადამიანები, რომლებისთვისაც ვაჭრობას ალლაჰის გახსენება, ნამაზის ლოცვა და ზექათის გაცემა არ დაუვიწყებია. მათ ეშინიათ იმ დღის, როცა გულები და თვალები არეული იქნება.“ (სურა ნური, აიათი 37)*

## ქონება და მისი ის რაოდენობა, რომელიც ზექათის მიცემას საჭიროებს

აუცილებელი ნიხრი: ცხვარი და თხა — ორმოცი, ხარი და ძროხა — ოცდაათი, აქლემი — ხუთი; ოქრო — 81 გრამი (ოქროს ნიხრთან დაკავშირებით სხვადასხვა ანგარიშებია. ამ ანგარიშების მიხედვით, რაოდენობა 96, 90,85 და 81 გრამებია. აქ ღარიბების სასარგებლოდ 81 გრ. იქნა აღებული), ვერცხლი — 561 გრამი. თუ ოქროსა და ვერცხლისთვის ზექათის ნიხრი სტაბილურია (ერთი მეორმოცედი), ცხოველებთან დაკავშირებული ნიხრი და გადასახდელი ზექათის რაოდენობა მათი რაოდენობის ზრდასთან ერთად იზრდება. დაწვრილებითი ცნობები ილმიჰალებში უნდა ამოიკითხოთ. ზექათი ზღვის პროდუქტებსა და მადნეულზეც გაიცემა. ამათი სახეობები და რაოდენობები მუსლიმანური სამართლის წიგნებში დეტალურადაა აღწერილი.

ყველა უძრავ-მოძრავი ქონება, რომელსაც შემოსავალი შემოაქვს ზექათს ექვემდებარება. უძრავ ქონებას გაქირავების შედეგად თუ შემოაქვს შემოსავალი, დაანგარიშება წლიური შემოსავლის მიხედვით ხდება, ხარჯების გამოკლების შემდეგ დარჩენილზე ზექათი გაიცემა. შემდეგში გაყიდვის მიზნით ნაყიდ მიწაზე, ზექათი გაიცემა ნაყიდი ფასის მიხედვით (ინფლაციის გათვალისწინებით). გასაყიდად აშენებულ ბინებზე კი —

თვითღირებულების მიხედვით (ინფლაციის გათვალისწინებით).

კომპანიის მეწილეებისთვის ზექათის დაანგარიშება შემდეგი წესის მიხედვით ხდება:

თავდაპირველად წლის დასაწყისში ან წლის ბოლოს ანგარიშობენ გასავალ-შემოსავალს. იმ რაოდენობას, რომელიც ხელში რეალურად მოეპოვებათ, უმატებენ იმასაც, რომელზეც დარწმუნებული არიან, რომ აიღებენ. ჯამს აკლებენ ინვენტარის ფონდსა და ვალებს, ხოლო დარჩენილი რაოდენობისგან თუ წლიური ანგარიში მთვარის წელიწადის მიხედვითაა, ზექათს გასცემენ 2,5%-ს, ხოლო ჩვ.წ.აღ-ის მიხედვით – 2,6 %-ს.

ყურადღება უნდა მიექცეს იმ საკითხსაც, რომ ზექათი მხოლოდ მოგებაზე კი არა, იმ კერძო კაპიტალზეც გაიცემა, რომელსაც საინვენტარო ფონდი არა აქვს.

ფაბრიკებმა, ატელიებმა და სახელოსნოებმა ზექათი შემდეგნაირად უნდა დაითვალონ:

1. ყველა ის მანქანა-დაანადგარი და იარაღი, რომელიც ინვენტარს განეკუთვნება ზექათს არ საჭიროებს. იმ შემთხვევაში, თუ ისინი ოქროს ან ვერცხლისგანაა დამზადებული, მათი შეფასების შემდეგ ზექათი გაიცემა.

წარმოების კაპიტალზე ზექათი გაიცემა. ამ კაპიტალს გამოაკლდება ყოველგვარი ხარჯი, მუშების ანაზღაურება და ვალები, ხოლო დარჩენილ ნაწილზე ზექათი გაიცემა.

წარმოება-დაწესებულებებში, თუკი ანაზღაურება თვიურად გაიცემა 12 თვის განმავლობაში, მომხდარი მერყეობა მხედველობაში არ მიიღება, მხოლოდ წლიური ანგარიშის მიხედვით მოხდება დაანგარიშება.

ზექათის გაცემისას ყურადღებამისაქცევი საკითხია ინფლაცია. დღეს წელიწადში დაახლოებით 100 %-



*„ისინი ჩვენი ბრძანების მიმართულებით ჭეშმარიტი გზის მაჩვენებელ ლიდერებად შევქმენით და მათ შთავაგონეთ კეთილი საქმეების ქმნა, ნამაზის ლოცვა, ზექათის გაცემა. ისინი არიან, ვინც მუდამ ჩვენ წინაშე ღვთისმსახურებას ასრულებენ.“ (სურა ენბია, აიათი 73)*



იანი ინფლაციაა. იმისათვის, რომ სხვადასხვა დროს ზექათი გაიცეს იმდენი, რამდენიც სავალდებულოა, აუცილებელია მოხდეს ზექათის თანხის ურყევი ინდექსის დადგენა. წინააღმდეგ შემთხვევაში ზექათის თანხა ერთ მეორმოცედზე ნაკლები გამოვა. გაჭირვებულები მოტყუებული დარჩებიან, ღვთისმსახურება კი არასრულყოფილი იქნება.

ისლამში, ზექათის გაცემად საფუძველში ნაბრძანები იყო ის, რისი ზექათიც გაიცემა, ესე იგი, ოქროსთვის — ოქრო, ვერცხლისთვის — ვერცხლი, ცხვრისთვის — ცხვარი, ხორბლისთვის — ხორბალი, ნაჭრისთვის კი ნაჭერი გაიცემოდა. ალლაჰის შუამავლის შემდეგ აბუ ბაქრისა და წმინდა ომარის პერიოდში პრაქტიკაში დანერგილი იყო ზექათად იმავე სახეობის აღება, რისი ზექათიც გაიცემოდა, იმავდროულად მის ნაცვლად ფულის აღებაც ხდებოდა. აქედან გამომდინარე, დღეს ღარიბებისთვის ქონების ნაცვლად, ფულის მიცემა მისაღებია.

*„თქვენ ალლაჰის გზაზე დახარჯვისკენ მოგიწოდებენ. თქვენ შორის ზოგიერთი ძუნწობს. მაგრამ ვინც ძუნწობს, მხოლოდ საკუთარი თავისთვის ძუნწობს. ალლაჰი მდიდარია, თქვენ კი ღარიბები ხართ!“ (მუჰამმედი, 38)*

## ადგილები, სადაც გადაიხდება ზექათი

უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

„მოწყალება (ზექათი), ალლაჰისგან ფარძად ეკუთვნით მხოლოდ უპოვართ, დავრდომილთ, (ზექათის საქმეზე მომუშავე) მსახურებს, (ისლამით) გულგამთბართ, (თავისუფლების ყიდვაზე მომუშავე) მონებს, მოვალეებს, ალლაჰის გზაზე მომუშავე და ჯიჰადის მწარმოებელთ და (გამოუვალ მდგომარეობაში ჩავარდნილ) მგზავრებს. ალლაჰი ძალიან კარგი ცოდნისა და სიბრძნის პატრონია.“ (სურა თევბე, აიათი 60)

ამ აიათში ნათლადაა მოცემული ის ადგილები, სადაც ზექათი გადაიხდება. ესენია:



1. ღარიბები: ისინი, ვინც რელიგიის მიხედვით მდიდრებად არ ითვლებიან, ანუ არ არიან დადგენილი ნიხრის ქონების მფლობელნი. ასეთ ადამიანებს სამუშაო და ძალ-ღონეც თუგინდ ჰქონდეთ, შეუძლიათ ზექათი აიღონ;

2. უპოვარნი: იმდენად ღარიბი, რომ არ მოეპოვებათ დღიური საჭმელი;

3. ზექათის ამკრებნი;

4. მუსლიმანობით გულგამთბარი ადამიანები;

5. მონები: მონობიდან გასათავისუფლებლად მოლაპარაკებული მონები;

6. მოვალეები: მას, ვისაც ქონებაზე მეტი ვალი აქვს;

7. ალლაჰის გზაზე მყოფები: ალლაჰის გზაზე ჯიჰადის მწარმოებელნი, ჰაჯობაზე წასული და გზაში უფულოდ დარჩენილი, კაცობრიობისა და ისლამის მიმდევრების სარგებლობისთვის ალლაჰისთვის სწავლა-განათლებით დაკავებული ადამიანები და ისლამის მქადაგებლები;

8. გზაში დარჩენილები: თავის ქვეყანაში მდიდარიც რომ იყოს და გზაში უფულოდ დარჩეს, ასეთი ადამიანისთვის ზექათი მიიცემა.

*„არიან სიმდიდრის პატრონნი, რომლებიც არ გასცემენ და მათი გაუცემლობა სჯობს ბევრის მიერ გაცემულს. აქედან გამომდინარე, ალლაჰის ბოძებული ქონება, მისივე ბრძანების შესაბამისად დახარჯე! უადგილო წყალობა, ურჩი მონის მიერ ვითომდა მოწყალებას გავსცემო, ხელმწიფის ქონების ბანდიტებისთვის დარიგებას ჰგავს.“ (წმინდა მევლანა)*

## ადგილები, სადაც ზექათის გადახდა არ შეიძლება

დედის, მამის, ბებიის, ბაბუის, ვაჟიშვილის, ქალიშვილის, შვილიშვილებისთვის, მდიდრებისა და არამუსლიმანებისთვის ზექათი არ მიიცემა. ამავე დროს ცოლ-ქმარი ერთმანეთს ზექათს ვერ მისცემს.

ზექათი გაიცემა მხოლოდ კერძო პიროვნებებზე და ისიც მათზე, ვისაც ის ნამდვილად ესაჭიროებათ. იურ-



იდიულ პირებზე ზექათი არ გაიცემა. ამიტომ მეჩეთები, სკოლები, ყურანის კურსები და საავადმყოფოები ზექათით კი არა, შეწირულობებით კეთდება. გაჭირვებულისთვის შეთავაზების გზით საჭმლის ჭმევა ზექათი არ არის, ეს მოწყალებაა, გამომდინარე იქიდან, რომ შენ მას ამით ქონების მფლობელად ვერ აქცევ.

## ოშური - მიწის მოსავლის ზექათი

1. აბუ ჰანიფეს მიხედვით, მიწის მოსავალს ზექათს ნიხრი არა აქვს. ესე იგი, გარკვეულ რაოდენობასთან მიღწევისა და ერთი წლის გასვლის პირობა არა აქვს. აბუ იუსუფისა და იმამ მუჰამმედის მიხედვით კი მიწის მოსავლის ნიხრი 5 ესქი ანუ 653 კგ-ია. ამ ნიხრს რომ გადასცილდება, ოშურის გაცემაა საჭირო.

2. იმ ადგილებში, სადაც წელიწადში ერთზე მეტჯერ მოდის მოსავალი, ოშურიც მასზეა დამოკიდებული და ხელმეორედ გაიცემა.

3. გარდაცვლილი ადამიანის მემკვიდრეობად დარჩენილ მიწის მოსავლისგან, ბავშვის ან სულით ავადმყოფი ადამიანის საკუთრებაში არსებულ ტერიტორიაზე მოწეულ მოსავალზე ოშურის გაცემას საჭიროებს.

4. მოსავალი, რომელიც ოშურს საჭიროებს, ერთ წელს არ უნდა ფუჭდებოდეს. აქედან გამომდინარე, ხილსა და ბოსტნეულს ოშური არ სჭირდება, მაგალითად: მსხალს, ვაშლს ატამს, გარგარს, პომიდორს, პიმპილს, პრასს, ნიახურს და მსგავსს, ვინაიდან ეს მოსავალი მალფუჭებადია.

დღეს მაცივრებისა და მსგავსი ტექნიკური საშუალებებით შესაძლებელია ამ მოსავლის ერთი წლით შენახვა. აბუ იუსუფისა და იმამ მუჰამმედის მიხედვით, ეს მოსავალი ოშურის გადახდას ექვემდებარება თუ

*„ქონებასა და ადგილ-მამულს ზედმეტად ნუ შეიყვარებ! უნდა იცოდე, რომ როგორც კი დრო მოვა, მათ ადვილად დატოვებ! თუ ადვილად გასცემ, მადლს მოიპოვებ. შენ შეიყვარე ის, ვისაც გულში ჰყავხარ ჩაკრული, სააქაოც ის არის, საიქიოც!“ (წმინდა მევლანა)*



არა, დღევანდელი მეცნიერების მხრიდან ორგვარადაა შეფასებული.

ა) განსაკუთრებული გზებით ერთ წელიწადს შენახული ბოსტნეულისა და ხილის შედარება ნორმალურ პირობებში შენახულ ხილთან არ შეიძლება. აქედან გამომდინარე, ოშურის გადახდა არ არის საჭირო.

ბ) ხილისა და ბოსტნეულის ერთი წლით შენახვის შესაძლებლობა მოგებაა და ამგვარად ოშურის გადახდა საჭიროა. მხოლოდ, ნიხრის დაანგარიშებისას უნდა გამოაკლდეს ამ მოსავლის წარმოებისა და შენახვისთვის გაწეული ხარჯები.

ამ შეხედულებების განხილვისას მხედველობაში ასევე მიღებული უნდა იქნეს ამ თემასთან დაკავშირებით იმამ აზამის შეხედულება. მისი აზრით, თან უთანხმოების თავიდან ასაცილებლად, თან წინდახედულებაზე პატივისცემის, თანაც ღარიბების სასარგებლოდ, განსაკუთრებულ დაცვას რომ საჭიროებს იმ ხილისა და ბოსტნეულის ოშურის გაცემა უფრო შესაბამისია.

აქ არ უნდა დაგვავიწყდეს შემდეგი საკითხი: ოშურად გაცემული მოსავალი ერთი წლის განმავლობაში ფულად თუ იქცევა, ამ ფულზე ერთი სრული წლის გასვლამდე ზექათის გაცემა არ არის საჭირო.

5. თუ ის ნაკვეთი, რომელზე მოწეული მოსავალიც ირწყვება წვიმის, მდინარის, ან წყაროს წყლით, ოშური გაიცემა 10%; თუ ძრავით ან ნაყიდი წყლით ირწყვება – 5% ოშური გაიცემა. მას არ გამოაკლდება თესლის, დამუშავების, მორწყვის, შეწამვლისა და სხვა ხარჯები.

6. თუკი ოშური გაცემული იქნება ზეითუნზე, ქუნჯუთზე, მზესუმზირაზე, შემდეგ მათგან გამოხდილ ზეთზე, ზექათის გადახდა აღარ არის საჭირო. მხოლოდ,

*„ადამიანებო! ალლაჰის გეშინოდეთ! ყველამ შეხედოს ხვალისთვის რა მოიმზადა. ალლაჰის გეშინოდეთ, რადგანაც ალლაჰმა უწყის თქვენი ნამოქმედარი!“ (ელ-ჰაშრი, აიათი 18)*



*იმისათვის, რათა ვიქცეთ ისეთ მორწმუნედ, რომელიც „ხელით, ენით ადამიანებს სარგებლობას მოუტანს“ და ამგვარად განკითხვის დღეს ამქვეყნიური ქონების ნამდვილი პატრონის უდიდესი ალლაჰისგან მარადიულ ჯილდოს დაიმსახურებს. ამ საფეხურზე მისაღწევად კი საჭიროა არასდროს დაგვავიწყდეს, რომ „სიმდიდრე ანაბარია.“*

შემდეგ ის, ვინც მათ იყიდის, გადაიხდის „ვაჭრობის ქონების“ ზექათს.

7. ოშური გაიცემა მოწეული მოსავლის დაანგარიშების შემდეგ. წინასწარ ოშური არ გაიცემა. ჯერ კიდევ მოუწეველი მოსავლისა და დაუმწიფებელი ხილის ოშურის გაცემა ნებადართული არ არის. მათ პატრონებს მხოლოდ მისი მოწევის შემდეგ შეუძლიათ ოშურის გადახდა.

8. თუკი შევჭამთ იმ მარცვლეულის ან ხილისგან, რომელზეც ოშური ჯერ გადახდილი არ არის, უნდა მოხდეს მისი კომპენსირება. მაგალითად, აბუ ჰანიფეს მიხედვით, თუკი შეგროვებული იქნება 10 კგ., საჭიროა ერთი კგ.-ის ოშურად კომპენსირება.

9. მუსლიმანების გამარჯვების შემთხვევაში, ვილაცისთვის ისლამური საზოგადოების სასარგებლოდ ჩამორთმეული მიწა, სახელმწიფო საკუთრებაში გადადის და ის სარგებლობისათვის გლეხებს გადაეცემათ. მის მფლობელებს ენიჭებათ დამქირავებლის სტატუსი. სახელმწიფოსთვის მისაცემი წილი ან გადასახადი კი, „ქირის“ ხასიათს ატარებს.

ამგვარ ნაკვეთზე მოწეული მოსავლისთვის ოშურის ან სხვა რაიმე სახის ზექათის გადახდა საჭირო არ არის. თუკი ოშურს სახელმწიფო არ იღებს, ისე როგორც ცხოველების გადასახადი, ესეც მეპატრონემ თავისი შეხედულებისამებრ უნდა გასცეს.

ის, ვინც ოშურს არ იხდის, ალლაჰის წინაშე ისევეა დამნაშავე, როგორც ის, ვინც ზექათს არ იხდის. რადგანაც ისინი ამ შემთხვევაში ღარიბების, გაჭირვებულებისა და ალლაჰის გზაზე უანგარო მებრძოლების უფლებებს არღვევენ.



## რეპორტაჟი ქველმოქმედების, ზექათისა და მოწყალების შესახებ

(ეს ნაწილი აღებულ იქნა ჟურნალ „ალთინოლუქის“ ავტორის მიერ მომზადბული ინტერვიუდან)

# სიმდიდრე ანაბარია

### რა არის სიმდიდრე ისლამის მიხედვით?

ისლამის მიხედვით სიმდიდრე არც ცალკეულ პიროვნებებს ეკუთვნით და არც საზოგადოებას. მისი ნამდვილი პატრონი უდიდესი ალლაჰია. სიმდიდრე, გარკვეული დროის განმავლობაში, ადამიანზე მიბარებული ამანათია. გამართლებული არ არის ის ადამიანმა თავისი სურვილისამებრ გამოიყენოს. მან ის უნდა გამოიყენოს ისე, როგორც მისმა ნამდვილმა პატრონმა უბრძანა. ეს ნიშნავს, რომ მდიდარი ადამიანი ვალდებულია ღმერთის მიერ დადგენილი საზომების ფარგლებში, ღარიბი ადამიანები კომპანიონებად გაიხადოს. ამის მიზანი კი ის არის, რომ ადამიანი იქცეს ისეთ მორწმუნედ, რომელსაც ენით, ხელითა და თავისი ქონებით სხვებისთვის სარგებელი მოაქვს.

ეს თავისებურება შედეგია ადამიანის მიერ იმის შემეცნებისა, რომ სიმდიდრე უდიდესი ალლაჰის მიერ მისთვის ჩაბარებული ანაბარია, თუ ამას არ შეიმეცნებენ, ადამიანები მას ბოროტად გამოიყენებენ და ანაბარს ზიანს მიაყენებენ.

*„ცისა და მიწის ხაზინა ალლაჰისაა, მაგრამ ფარისევლები ამას ვერ იგებენ.“ (სურა მუნაფიყუნი, აიათი 7)*






## ისლამის მიხედვით მდიდრის ადგილი რა არის?

ისლამი ადამიანებს სიმდიდრისკენ სტიმულს აძლევს. ისლამის ხუთ საფუძველს შორის ორი მხოლოდ მდიდრებისთვისაა ფარძად დაწესებული. ესენი ჰაჯობისა და ზექათის ღვთისმსახურებებია.

ამის მნიშვნელობა ის არის, რომ შარიათით დაშვებული ფორმებით გამდიდრდი, ჰაჯობა შეასრულე და ზექათი მიეცი. წმინდა მუჰამმედ შუამავალი ბრძანებს:

*„გამცემის ხელი ამღების ხელზე მაღლა დგას.“* (ბუჰარი, ზექათი, 18)

ეს ჰადისი იმის სტიმულირებაა, რომ უკეთესია, ამღები კი არა, გამცემნი ვიყოთ.



## ისლამის მიერ სტიმულირებული სიმდიდრის მოპოვების დროს ყურადღებამისაქცევი რომელი საკითხებია?

ისლამში ვაჭრობას სტიმული მიეცა, მაგრამ ამასთან ერთად ის იყო მოწესრიგებული სისტემა და დღევანდელი ლიბერალური შეხედულებების მსგავსად, უწესო, უპირობო, თავისუფალი და არანორმალური ფარგლებისთვის დაქვემდებარებული არ იყო. ვაჭრობისთვის დააწესა ისეთი ნორმები და წესები, რომლებიც პიროვნებასა და საზოგადოებას სარგებლობას მოუტანდა. ასე რომ:

იმით ვაჭრობა, რაც ღმერთის მიერ ჰარამად არის დაწესებული, ნებადართული არ არის. ეს ნიშნავს, რომ ისლამის მიხედვით ვაჭრობის კანონიერების პირველი პირობა არის ის, ვაჭრობის საგანი ჰალალი იყოს.

სხვა პირობები ამ პირობაზეა დაქვემდებარებული.

*„სანდო, მართალი სიტყვის მთქმელი და მუსლიმანი ვაჭარი განკითხვის დღეს შეჰიდებთან ერთად იქნებიან.“ (იბნ-მაჯე, თიჯარეთი, 1)*



საქონლის ბაზარზე შემცირებისა და ფასის გაზრდის მიზნით მისი შენახვა და ,,შემდეგ გაყიდვა აიკრძალა. ამას დღეს ხალხის ენაზე ,,შავი ბაზარი" ეწოდება. შარიათში მას ,,სპეკულაცია" ეწოდება და სასტიკად აკრძალულია.

ვაჭრობისას მეორე აკრძალვა — ,,მოტყუებაა". ეს იმ მყიდველების ინტერესების დაცვისთვის, ვინც უცოდინრობის, გამოუცდელობის ან ჭკუის დაბალი დონის გამო საქონელსა და მათ შორის სხვაობას ვერ ამჩნევს. მაგალითად: მოპარული საქონლის იაფად ყიდვა, ან ბავშვის გამოუცდელობის გამო, მისი ხელებიდან ძვირფასი ქონების იაფად დატაცება.

აუცილებელი პირობაა გასაყიდი საქონლის წუნის აღიარება. აგრეთვე ნაბრძანებია, რომ ყიდვისას საქონელი წინასწარგანზრახულად არ უნდა იქნეს დაზიანებული.

იმის გამო, რომ ჩვენი მიზანი ვაჭრობასთან დაკავშირებული შარიათის ყველა კანონის ჩამოთვლა არ არის, კიდევ მხოლოდ ერთ საკითხს შევეხებით:

შარიათის მიხედვით, მოგების ნორმა ზოგიერთ შემთხვევაში განსაზღვრულია. ეს თავისებურება ომის, ეპიდემიისა და მსგავს მდგომარეობებში განსაკუთრებული მნიშვნელობის მატარებელია. რელიგია ხელმძღვანელ პირებს საკითხის გადაჭრისას ზომების მიღებისთვის კანონების შექმნის შესაძლებლობას აძლევს. სავაჭრო ცხოვრებაში მისი ბევრი გამოვლინებები არსებობს. ამის გამო, საზოგადოების კეთილდღეობისთვის აუცილებელია ხელმძღვანელების მიერ დაწესებული წესები მოგების საზღვრების შესაბამისობაში მოდიოდეს. იმის გამო, რომ რისკის ფაქტორი დიდია, ამ სისტემას ყველა სფერო უნდა დაექვემდებაროს.

*,,ადამიანისთვის ყველაზე ჰალალია ის ლუკმა, რომელსაც თავად მოიპოვებს." (იბნ-მაჯე, თიჯარეთი 1)*



ის რომ ისლამი სტიმულს აძლევს ვაჭრობას, ამის არაერთი მტკიცებულება არსებობს. წარმოგიდგენთ ამ საკითხთან დაკავშირებულ რამდენიმე წმინდა ჰადისს:

*„სანდო, მართალი სიტყვის მთქმელი და მუსლიმანი ვაჭარი განკითხვის დღეს შეჰიდებთან ერთადაა.“* (იბნ-მაჯე, თიჯარეთი 1)

*„საქონლის ვაყიდვის მსურველი, გამბედავი ვაჭარი ბედიანია, სპეკულანტი ვაჭარი კი — დაწყევლილი.“* (იბნ-მაჯე, თიჯარეთ 6)

*„მშიშარა ვაჭარი ღარიბია, გამბედავი კი — ბედიანი.“* (დეილემი, მუსნედი, II, 79)

*„ადამიანისთვის ყველაზე ჰალალია ის ლუკმა, რომელსაც თავად მოიპოვებს.“* (იბნ-მაჯე, თიჯარეთი 1)



## ისლამის წესებზე დამორჩილებით გამდიდრებულ მუსლიმანს თავისი ქონების საკუთარი სურვილისდა მიხედვით განკარგვა შეუძლია?

ძალიან ბევრი არსებაა, რომელიც შეიძლება საქონელი იყოს. ცხოველები, ადგილ-მამული. აქსესუარები, სავაჭრო საქონელი და სხვა.

ისლამმა სხვადასხვა კატეგორიებად დაყოფილი საქონლის გამოყენებისთვის რამდენიმე წესი დაადგინა. მაგალითად:

*„ჰალალი ქონებაც გათავდება და ჰარამიც, მაგრამ პირველისგან — მადლი, მეორისგან კი ცოდვა დარჩება.“ (აბდურრაჰმან ელ-ევზაი)*

ცხოველებისთვის ცოტას ჭმევა და ბევრი მუშაობა აკრძალულია. სხვების მამულში ზარალის მისაყენებლად შეშვებაც აიკრძალა. არ ააშენოთ კედელი, რომელიც მეზობელს მზისგან ან პეიზაჟისგან ჩამოუფარებს. სავაჭრო საქონელი, რომელიც ადამიანებს ესაჭიროებათ. გაუფრთხილებლობის გამო არ ჩააყენოთ ისეთ მდგო-



მარეობაში, რომ უსარგებლო გახდეს. განსაკუთრებით, თუ ეს საქონელი საკვები პროდუქტებია. მაგალითად გაიაფდაო და პროტესტის ნიშნად თქვენს ბოსტანში მოყვანილ ბოსტნეულს გზაში ვერ გადაყრით, საწყობში არსებულ ზეითუნის ზეთს ვერ გადაღვრით, ვინაიდან ეს ის საქონელია, რომელიც საზოგადოებას აუცილებლად სჭირდება.

დიდი მოგების მიზნით მოსავალს ადრე ვერ აიღებთ. დღეს_კარტელისა და ტროსტის სახელით ცნობილ ეკონომიკური ორგანიზაციების მიერ მომხმარებელი დაზარალდებაო და შეგნებულად ფასების ზრდა, ან გაიაფებისთვის ხელის შეშლა, საყოველთაო ინტერესების გადასახედიდან, აკრძალულია.



## რა არის მდიდარი მუსლიმანის ქონებაზე ყველაზე მნიშვნელოვანი ვალდებულება?

მდიდრის ქონებაზე ყველაზე მნიშვნელოვანი ვალდებულება ზექათია. ზექათი და „თეზქიე“ (განწმენდა) არაბულ ენაში ერთი ფუძისგან წარმოქმნილი სიტყვებია. თეზქიე კი განწმენდას ნიშნავს. ესე იგი, ზექათი ქონების გამწმენდი საშუალებაა. იმის გამო, რომ ზექათის გაცემა ალლაჰის ბრძანებაა, ქონების ის რაოდენობა, რომელიც ზექათადაა განსაზღვრული ღარიბს ეკუთვნის და მისი მიტაცება სხვისი ქონების მიტაცებისგან, არ განსხვავდება. ღმერთმა, ზექათისთვის ყოველი სახის ქონებაზე, სიმდიდრის საზომი განსაზღვრა. ამის მიხედვით, განსაზღვრული რაოდენობის ზევით, ქონება ზექათის გადახდას ექვემდებარება.

*„საქმე ფუჭდება, როცა ქონება – ძუნწების, იარაღი – მშიშრების, გადაწყვეტილებების მიღება კი, სუსტების ხელში.“ (წმინდა აბუ ბაქრი)*



ისლამის მიხედვით, ხალხის მიერ დღეს სიმდიდრედ ჩათვლილი, დღევანდელი სუპერ მდიდრების სიმდიდრის კრიტერიუმებისა არ იყოს, 81 გრამი ოქროს ან მისი ეკვივალენტი ქონების ქონა, შარიათის მიხდვით, სიმდიდრედ ითვლება. ამ რაოდენობისა და მის ზევით არსებული ქონება, ერთი წელი რომ შემობრუნდება, ზექათის გადახდას ექვემდებარება.

ჩვენი რწმენის მიხედვით, სიმდიდრის ერთ მეორმოცედი გაჭირვებულებისაა. გაჭირვებულებისთვის მისი გადაცემა ყველაზე ლამაზი ფორმით უნდა მოხდეს. ზექათად წოდებული ეს უფლება ნიშნავს ღარიბისთვის ერთი მეორმოცედი წილის მიცემას, მის კომპანიონად გახდომას. ზექათი გაჭირვებულისთვის მისაცემი მინიმუმია. ეს ნიხრი ოშურის დროს 10 %-მდე იზრდება, ცხოველებში კი ჯიშის მიხედვით სხვადასხვა ნიხრია. სიმიდრისთვის ზექათზე დამატებით მოწყალებისა და საჩუქრის გაცემა მამულსა და სიმდიდრეს ბარაქას ანიჭებს და ალამაზებს. ის, რომ აბუ ბაქრმა ზექათის არგადამხდელებს ომი გამოუცხადა, ამ ამბის მნიშვნელობას უფრო ნათელს ხდის.

*„მოწყალება გაიღე, წამდაუწუმ ნუ დაითვლი, რადგან ალლაჰიც დაგითვლის და შეგიზღუდავს! ფული ქოთანში არ შეინახო, ალლაჰიც შენგან დამალავს!“ (მუსლიმი, ზექათი, 88)*

თუ ძლიერი პარტნიორი სუსტს უფლებას შეულახავს, ტირანი და უზურპატორი გახდება. წყალობა და ბარაქა მოაკლდება. მისი დაბინძურებული, დალაქავებული სიმდიდრე არ გაიწმინდება.

ის პიროვნებები, რომელთაც ზექათი მიეცემათ ყურანში ცალ-ცალკეა მოცემული: ღარიბი, სტუდენტი, ვალდადებული, ალლაჰის სამსხურში მყოფი და გზად დარჩენილი, გაჭირვებაში ჩავარდნილი მგზავრები.

იმის გამო, რომ დღეს მდიდართა ქონება გაცილებით სცდება დადგენილ საზღვრებს, ზექათიც გაცილებით მეტი უნდა იქნეს გადახდილი.



ცოტასაც ოშურს შევეხებით. ისლამური სამყაროსთვის მისი პროპორციულობაც ძალიან მნიშვნელოვნია. მიწის ნაკვეთიდან, რომელსაც შენ მორწყავ, მიღებული მოსავლისგან 5 %, წვიმის წყლით მორწყულ მიწის ნაკვეთზე აღებულ მოსავალზე 10% ოშურის გადახდაა საჭირო. ის, ვინც ოშურს არ გასცემს, ისეთივე უზურპატორია, როგორიც ადამიანი, რომელიც ზექათს არ იხდის. ისინი მიიტაცებენ ღარიბების, გაჭირვებულების, ალლაჰის სამსახურში მყოფების ქონებას. ამ საკითხს სერიოზულად უნდა მოვეკიდოთ და ზექათთან დაკავშირებით ან კომპეტენტურ ადამიანებს უნდა ვკითხოთ, ან წიგნებში უნდა ამოვიკითხოთ.



## როგორც თქვენ ბრძანეთ, ალლაჰმა ადამიანებს ქონება ანაბრად მიაბარა და ასევე განაცხადეთ, რომ მდიდრებმა ზექათის გარდა მოწყალება უნდა გაიღონ, უფრო კონკრეტულად ვერ აგვიხსნით?

რა თქმა უნდა, მოწყალების სახეები ზექათის მსგავსად ფარძი არ არის. ისინი, ის ქმედებებია, რომლისკენაც მოგვიწოდებენ, მაგრამ ჩვენი ნება-სურვილით უნდა მოვიმოქმედოდ. ეს მოწყალებები ქონების გულუხვად დარიგება და ალლაჰის კმაყოფილებისათვის მისი ქველმოქმედებით გაღებაა. ზექათი გაჭირვებულისთვის მისაცემი ფარძად დაწესებული მოწყალებაა. სიმდიდრის, მოწყალების, შესაწირავის საშუალებით, მისი მორთვა-მოკაზმვაა საჭირო.

უდიდესი ალლაჰი სურა თევბეს 34-ე აიათში ბრძანებს:

*მოწყალება საა-ქაოში — სინდისისა და სიმშვიდის, საიქიოში კი, მარადიული ბედნიერების სამახარობლოა.*



„უმახარობლე (ი)მათ წამება მწარე, რომელნიც (მხ-ოლოდ) აგროვებენ ოქროსა და ვერცხლს და ალლაჰის გზაზე კი არ ხარჯავენ.“ (სურა თევბე, აიათი 34)

თუ ყურადღებას მიაქცევთ, მიხვდებით, რომ აიათში გაცხადებულია: მათი ადგილი, ვინც გაჭირვებულის ქონებას მიიტაცებს, ჯოჯოხეთშია. ღმერთის ამ მუქარის საპირისპიროდ უნდა ვიფიქროთ, რომ ჩვენ მიერ გაცემულმა მოწყალებამ ერთ მეორმოცედს გადააჭარბოს. ვინაიდან აიათში ნაბრძანებია:

„...აგრეთვე, შენ გეკითხებიან: რა იშემწირველონ? უთხარი: საჭიროზე ზედმეტი....“ (სურა ბაყარა, აიათი 219)



*„უთხარი, რომ ჩემი ღმერთი მისი მონა-მსახურებისგან, ვისაც უნდა, უხვ სარჩოს უბოძებს და (ვისაც უნდა) შეუმცირებს. იმის ნაცვლად, რასაც სიკეთეში დახარჯავთ, ალლაჰი სხვას მოგცემს. ის სარჩო კი, შენთვის ნაბოძებ სარჩოთა შორის ყველაზე სასიკეთოა.“ (სურა სებე, აიათი 39)*

## ბატონო, დღესდღეობით ზექათსა და მოწყალებას უფრო დიდი მნიშვნელობა ხომ არ ენიჭება?

დღეს ქვეყნები სულიერ, მატერიალურ, სოციალურ და ეკონომიურ კრიზისს განიცდიან. ამ მიზეზით მოწყალების მობილიზაციაა საჭირო. ავადმყოფი, უპოვარი, უძლური და უპატრონო ჩვენი მორწმუნე ძმების დარდი უნდა გავიზიაროთ. რადგანაც მოწყალება სააქაოში — სინდისის, სიმშვიდის, საიქიოში კი მარადიული ბედნიერების სამახარობლოა. თუმცა აუცილებელია, შეძლებულმა ადამიანებმა, ზექათის გადახდასთან ერთად, გაზარდონ სიკეთე, რადგანაც ზექათი არის ბრძანება ნორმალურ დროში გაჭირვებულთა დაცვისათვის. მაგრამ სიღარიბის ზღვარი არანორმალურად გაიზარდა. ამგვარ საზოგადოებაში სიმშვიდის უზრუნველყოფისათვის სიკეთეს დიდი მნიშვნელობა ენიჭება. ასეთ დროს მხოლოდ ფარძად დაწესებული მოწყალების გაცემით არ უნდა დავკმაყოფილდეთ, რადგან გაჭირვებული ადამიანების ადგილზე



შეიძლება ჩვენც აღმოვჩნდეთ. ამავდროულად, ეს ჩვენი ვალია ღმერთის წინაშე მადლიერების გამოსახატავად.

ისევე როგორც საჭიროა ბავშვები პატარაობიდანვე მივაჩვიოთ ნამაზის ლოცვას, ასევე აუცილებელია, ისინი მივაჩვიოთ მოწყალების გაღებით სიხარულის განცდასა და გაჭირვებულებისა თუ დაჩაგრულთა გახარებას. ამ საქმეში ვარჯიშს პატარაობიდანვე თუ არ დავიწყებთ, შემდეგში შედეგი მიღება გაჭირდება. ისინი უნდა გავზ-არდოთ იმ შეგნებით, რომ ქონების ნამდვილი პატრონი ალლაჰია. უნდა იცოდნენ, რომ თვითონ მხოლოდ ხაზი-ნადარები, მეანაბრეები არიან. ასე გაზრდილი თაობები ისლამის ისტორიაში არსებულ დახმარების მობილიზ-აციის გაცოცხლებას შეძლებენ. ისლამის ისტორია კი სავსეა ამის ღირსეული მაგალითებით.

ერთ მაგალითს მოგიყვანთ: როცა 1913 წელს ოს-მალებმა დაკარგეს ბალკანეთის მთები, ინდოეთში ის-ლამის სულიერი ძმობის ორგანიზაცია განუწყვეტლივ აწყობდა მიტინგებს და ყველა მუსლიმანს ოსმალების დასახმარებლად მოუწოდებდა. მათ აქეზებდა ზექათი და მოწყალება მათთვის მიეცათ. მოედნებზე ხალიჩებიც კი დაფინეს. აქ ძალიან საყურადღებო პეიზაჟები ცოცხლდ-ებოდა. ერთი ახალგაზრდა მივიდა, პერანგი გაიხადა და ხალიჩაზე დატოვა. ერთმა მოხუცმა კი თავისი სუდარა გაიმეტა.

ამგვარმა შემთხვევებმა მოწყალების დიდი ტაძარი შექმნა. მაშინ, როცა თავად უჭირს ადამიანს, სხვებისთ-ვის მიცემა და ალტრუიზმის გამოჩენა გულის მოწყა-ლების ტაძრად ქცევის გამოხატულებაა. ეს არის ის, რაც დღეს ასე ძალიან ესაჭიროება ხალხს. აქედან გამომდინარე, მართალია, დღეს ზექათის ყველა ადგილზე მიცემა შესაძლებელია, მაგრამ ყველაზე მნიშვნელოვანი მისი იმისთვის მიცემაა, ვინც ალლაჰის სამსახურშია.

*მაშინ, როცა ძლიერი და ჯანმრთელი ხარ, სიძუნ-წეზე მაღლა დგახარ, გაღარიბების გეშინია. როცა უფრო მეტად გამდიდრებაზე ფიქრობ, შენ მიერ გაცემული მოწყალების მადლი, უფრო დიდია. (ეს საქმე) გაჩუმდი და ზედმეტ ლაპარაკს მოერიდე!. ეს ქონება მემ-კვიდრეებისგან მაინც ამის ან იმის გახ-დება. (ბუჰარი, ზექათი, 11)*



**ბატონო, ვხედავთ, რომ საქველმოქმედო ფონდები ისტორიის მანძილზე დიდი სიკეთის საშუალება იყო. შეგიძლიათ გამანდოთ, რას ფიქრობთ საქველმოქმედო ფონდების შესახებ?**

მოწყალების გაღება საქველმოქმედო ორგანიზაციებს წარმოშობს. ქველმოქმედება ქონების ალლაჰისთვის გადაცემას, ალლაჰის გამო შენს ადგილ-მამულზე, ქონებაზე უარის თქმას ნიშნავს, ეს კი — უკვდავყოფაა. მიზანი ყველაფერთან, რაც ღმერთმა შექმნა, თანაგრძნობითა და გულისხმიერებით მიახლოებაა; ჩვენი სულისა და ქონების ალლაჰისთვის შეწირვა — სამოთხის ყიდვის მცდელობაა.

როგორც ზემოთ არაერთხელ აღვნიშნეთ, ოსმალეთში 26 ათასზე მეტი საქველმოქმედო ფონდი არსებობდა. ამ ორგანიზაციების საქმიანობა ალტრუისტმა ადამიანებმა გააგრძელეს. ეს ორგანიზაციები საზოგადოებრივ წონასწორობას უზრუნველყოფენ, ამავე დროს, ისინი საზოგადოებისთვის მოწყალების ტაძრები, მოწყალების ყველაზე კარგად გამანაწილებელი ადგილებია. დღეისთვის კი ეს როგორ აუცილებელია. საჭიროა, რომ ეს ორგანიზაციები აღორძინდნენ და გაჭირვებულებს მოწყალების ან თანაგრძნობის ხელი გაუწოდონ.

ნეტა, ლუქსში მცხოვრებ ადამიანს, რამდენად შეუძლია იგრძნოს იმ ადამიანის ტანჯვა, ვინც ქოხში ცხოვრობს? მისთვის ასეთების არსებობისა და ცხოვრების შესახებ ცნობილია?

ადამიანი ანაბარია, ნივთები ანაბარია, ყველაფერი, რაც ამქვეყნად არსებობს ანაბარია. ანაბრის ადგილზე ჩაბარება ცხონების საშუალებაა. მოწყალება მხოლოდ მატერიალური არ არის. იმ ყველაფრისგან, რაც ღმერთმა გვიწყალობა, მოწყალება უნდა გავიღოთ. ისლამის ქადაგება ყველაზე ლამაზი მოწყალებაა. შუამავლის თა-

*მოწყალება მხოლოდ მატერიალური არ არის. იმ ყველაფრისგან, რაც ღმერთმა გვიწყალობა, მოწყალება უნდა გავიღოთ. ისლამის განცდა და მისი ქადაგება ყველაზე ლამაზი მოწყალებაა.*



ნამიმდევრები, იმისათვის, რომ დედამიწის ყველაზე მივარდნილ კუთხეებამდე მისულიყვნენ და ადამიანებისთვის ჭეშმარიტება შეემეცნებინათ, საკუთარ თავს ისლამისთვის მოწყალებად გაიღებდნენ. დღესაც, ამგვარი გრძნობით ისლამის სილამაზეების ქვეყნიერებისთვის გამოფენა, ყველაზე ლამაზი მოწყალებაა. დღეს, ჩვენი ქვეყნის ყველაზე დიდი ეკონომიური კრიზისის, ინფლაციის მიზეზი, მატერიალური არ არის, სულიერია. იმის გამო, რომ ადამიანზე ჩაბარებული ანაბარი არ პოულობს იმ ადგილს, სადაც უნდა იქნეს გადაცემული და ვნებას აყოლილი უთავბოლოდ ნიავდება, ალლაჰს ბარაქა მიაქვს. შუაში დაჩაგრულის წყევლა დგას. მღელვარებები ერთმანეთს უკან მიჰყვება.

ზექათი და მოწყალება რომ საზოგადოებაში სიმშვიდეს წარმოშობს, ამის მოწმე ქველმოქმედების ისტორიაა.



**ბატონო, ქველმოქმედების ისტორიიდან ჩანს, რომ წინაპრები თავისთავზე მეტად, მეზობლებზე, საზოგადოების სუსტ და საცოდავ პიროვნებებზე ფიქრობდნენ. დღეს კი, მატერიალურის მადით აღგზნებულ, კაპიტალიზმის მონად ქცეულ ბევრ ადამიანს გაეგოისტებულს, სხვებზე ფიქრთავდანებებულს ვხედავთ. თქვენი აზრით, ამის მიზეზი და შედეგი რა არის?**

ყველა მუსლიმანს ზექათი საჭირო რაოდენობით რომ გაეცა, მალე აღარ დარჩებოდა ადამიანი, ვისთვისაც ზექათის მიცემა შეიძლებოდა. მეორე მხრივ, გარწმუნებთ, რომ მიწის პატრონებმა მოსავლის ზექათი ოშური რომ

*„ახლოა დრო, როცა ის, ვინც სახლიდან გამოვა მოწყალების გასაცემად, ვისაც მოწყალებას მიუტანს, ის ეტყვის: „ეს გუშინ რომ მოგეტანა, ავიღებდი, მაგრამ დღეს ის აღარ მჭირდება!“ და ამგვარად უკან დაბრუნდება ისე, რომ ვერ იპოვის ადამიანს, ვისაც მოწყალებას მისცემს.“ ( ბუჰარი, ფიტენ,ი 24)*



გადაიხადონ, ცხოველების პატრონებმა — ცხოველების ზექათი, ჩვენს საზოგადოებაში ღარიბი და საცოდავი ადამიანი აღარ იარსებებს. ისტორიაში ამის ბევრი მაგალითია. ომარ იბნ აბდულაზიზის დროს მდიდრები ზექათს საჭირო რაოდენობით იხდიდნენ, ამის გამო საზოგადოებამ მიაღწია კეთილდღეობის იმ დონეს, რომ ძნელი იყო ისეთი ღარიბის პოვნა, რომლისთვისაც ზექათის მიცემა შეიძლებოდა.

ქველმოქმედების წინაპრებმაც ამის ძალიან ლამაზი მაგალითები დაგვიტოვეს. მოწყალების გაღებაში დიდი შეჯიბრება გამართეს. მათ მოწყალების გაღების ძალიან მაღალ დონეს მიაღწიეს, გასცემდნენ მაშინ, როცა თვითონაც სჭირდებოდათ. სამწუხაროდ, თანამედროვე საზოგადოებაში, შეიძლება ითქვას, ამგვარი მოწყალება აღარ არსებობს. საბრალო ადამიანებისგან ამგვარი მოწყალების გაღებას არც უნდა ველოდოთ. ეს ის დონეა, რომელიც წარმოიქმნება საზოგადოებაში, სადაც არსებობენ შუამავლები და წმინდანები.

დღეს საჭიროა, რომ მოწყალებას უფრო მეტი მნიშვნელობა მივანიჭოთ და ადამიანები მის გაცემისკენ წავაქეზოთ. საჭიროა რელიგიური დაწესებულებების შექმნა, ისეთი ადამიანების აღზრდა, რომლებიც ისლამს მოემსახურებიან, საზოგადოების სარგებლობისთვის — საავადმყოფოების, გაჭირვებულთათვის — თავშესაფრების დაარსება. ეს არის ნებისმიერი საზოგადების მოვალეობა.

*როცა ქველმოქმედებას ეწევით, ყურადღება უნდა მიაქციოთ თქვენ მიერ წარმოთქმული სიტყვის შინაარსს, სტილს, მოძრაობებსა და სახის მიმიკასაც კი, უნდა ერიდოთ, გულის დამამსხვრეველი და სხვათა დამამცირებელი არ იყოთ!*



კარგი, ბატონო! ზექათი როგორ უნდა გადავიხადოთ, რას უნდა მივაქციოთ ყურადღება?

ღირსეულმა მუსლიმანმა ზექათი უნდა გადაიხადოს ისე, რომ არ შელახოს იმ ადამიანის თავმოყვარეობა, ვისაც მას აძლევს. ამ საკითხში ქველმოქმედი წინაპრები ისლამის მწვერვალზე იმყოფებოდნენ.

ძველად მეჩეთებში იდო „მოწყალების ქვა". მორწმუნეები მოწყალებას კონვერტში აწყობდნენ და ამ ქვის ქვეშ დებდნენ. ის, ვისაც ესაჭიროებოდა, მივიდოდა და აიღებდა იმდენს, რამდენიც სჭირდებოდა, ისე რომ არ იცნობდა იმას, ვინც ამ მოწყალებას გაიღებდა. ის ადამიანები, ასეთი მაღალი ზნეობის, პასუხისმგებლობის მქონე ღირსეული პიროვნებები იყვნენ. ღარიბებიც ამ თავისუფლებას ბოროტად არ იყენებდნენ. ამგვარი მოწყალების ქვები ძველ მეჩეთებში ჯერ კიდევ არსებობს. სამწუხაროდ დღევანდელი თაობები ამ ქვებს რომ ხედავენ, ვერაფრით იგებენ, ისინი რა საქმისთვისაა საჭირო. ალლაჰი ბრძანებს:

„მან, ვინც ნამაზი მორჩილად შეასრულა, ბედნიერება მოიპოვა." (სურა მუმინუნი, აიათი 1-2)

ზექათი იგივე მორჩილებისა და თანაგრძნობის გრძნობით უნდა გადავიხადოთ. ვინაიდან, მოწყალების დელიკატურობის შესახებ ყურანში ნაბრძანებია:

„მორწმუნენო! ნუ აქცევთ თქვენს მოწყალებას ყვედრებით, მომადლიერებითა და დამცირებით ფუჭად, მასავით, ვინც თავის ქონებას გაიღებს (ხოლმე) ადამიანთა მოსაჩვენებლად, ან არ სწამს ალლაჰი და უკანასკნელი დღე..." (სურა ბაყარა, აიათი 264)

ზექათისა და მოწყალების გადახდისას ისეთი თანაგრძნობა და გულისხმიერება უნდა გამოვიჩინოთ, თითქოს საკუთარ თავს ვაძლევდეთ. თქვენი გულის ნადებს ზექათის ამღები ირეკლავს. ზექათის გადახდისას, რამდენად გულწრფელიც ხართ, საპირისპირო მხრიდანაც იმდენ გულწრფელობას იგრძნობთ. თუკი იტყვით, სწრაფად



*საქველმოქმედო ორგანიზაციის კარებთან მდგარი ღარიბ-ღატაკები და უპოვარნი, ექიმის კარებთან მომლოდინე საცოდავ ავადმყოფებს ჰგვანან. ისე, როგორც უნდა ვეცადოთ მათი მოთხოვნების დაკმაყოფილებას, ასევე დამწუხრებულ გულებსაც უნდა მივანიჭოთ სიამოვნება!*



მივცემ და დავბრუნდებიო, ღმერთის მიერ შენთვის ბოძებული წყალობა იმის მიხედვით იქნება.

გადაცემის ფორმა ძალიან მნიშვნელოვანია. თუკი გავსცემთ ისე, თითქოს ალლაჰს ვაძლევდეთ, მადლიერების გრძნობით აღვსილი და იმის შეგნებით, რომ ეს ალლაჰის მიერ ჩვენთვის ნაწყალობევი სიკეთეა, ასალები წყალობა უფრო დიდი იქნება. იმაზე ფიქრით, რომ ვასრულებთ ფარძად დაწესებულ ღვთისმსახურებას, უნდა ვიგრძნოთ, რომ ღარიბები გვიწევენ სამსახურს და რომ მათგან დავალებული ვართ. მოწყალებითა და შესაწირავით ღარიბებს ქედი უნდა მოვუხაროთ!

ძალიან მნიშვნელოვანია წმინდა ჰადისი, სადაც ნათქვამია, რომ მოწყალება თავდაპირველად ალლაჰთან მიდის და მხოლოდ ამის შემდეგ უბრუნდება ღარიბებს (იხ. მუსლიმი, ზექათი, 63). ეს იმას ნიშნავს, სწორად შევიმეცნოთ, რომ მოწყალებას უდიდეს ალლაჰს ვაძლევთ. ისევე როგორც დიდ ყურადღებას ვაქცევთ გადასაცემი საჩუქრისა თუ ანაბრის შეფუთვასა და დელიკატურობას, ასევე უნდა მოვიქცეთ მოწყალების გაღების შემთხვევაშიც. როცა ჩვენთვის რაიმე ნივთს ვყიდულობთ, როგორ ყურადღებასაც ვიჩენთ, ასეთივე ყურადღებით უნდა მოვექცეთ ანაბარს და მთელი ჩვენი დრო, ენერგია უნდა დავხარჯოთ, რათა ის პატრონს გადავცეთ. ბოლო დროის სულიერად ამაღლებული ადამიანებისგან ერთი ღიმილი დელიკატურობის ტყვედ გვაქცევს. მაჰმუდ სამი ეფენდი გაჭირვებულს რომ დაინახავდა, ავტომანქანას გააჩერებდა, კარს გააღებდა, გაჭირვებულისკენ რამდენიმე ნაბიჯს გადადგამდა და თავაზიანი ღიმილით მოწყალებას გადასცემდა. მუსლიმანებისთვის დამახასიათებელი, სხვებისგან განმასხვავებელი თვისება უნდა იყოს სამყაროში არსებული ყველა არსების მიმართ ალტრუიზმის, თავაზიანობისა და გულისხმიერების გამოჩენა.

*ცოდნა და სიბრძნე ჰალალი ლუკმისგან იბადება. სიყვარულიც, თანაგრძნობაც, ჰალალი ლუკმიდან წარმოიშობა. ლუკმისგან, რომლისგანაც შური, სიყალბე დაიბადება, უცოდინრობა და უვიცობა გაჩნდება. რაც იცოდე, რომ ჰარამია. ჯერ ვინახავს, რომ ხორბლის მარცვლისგან ქერი ამოვიდეს?!*



ყურანში, მოწყალებისა და შესაწირავის დროს დელიკატურობის შესახებ, ასეა ნაბრძანები:

„მორწმუნენო! უწყალობეთ საუკეთესო იმათგან, რაც მოგიგიათ და იმათგან, რაც აღმოვაცენეთ თქვენთვის მიწიდან...“ (სურა ბაყარა, აიათი 267)

ადამიანმა, მასზე დავალებული ეს ღვთისმსახურება, სიყვარულით, გულისხმიერებით აღსავსე გულით სიამოვნებით უნდა აღასრულოს!

წმინდა მევლანა ამბობს:

*„გული ღმერთის სათვალეა. (ხედვის ცენტრი)“* რწმენა გულის საქმეა. წყალობა გულის ნაყოფია. დედამიწაზე მყოფებს უნდა ვუწყალობოთ, რომ ჩვენც გვეწყალობოს ზეცაში მყოფებისაგან. უსაზღვრო ძალის პატრონ ჩვენს ღმერთს ვებრალებით და მოგვიტევებს.

ზექათისა და მოწყალების სულიერი მხარეც ძალიან მნიშვნელოვანია. ჩვენში არსებული ჭეშმარიტების გზის მაჩვენებელი ქველმოქმედებით ყოველგვარ პატიებას მოვიპოვებთ. ზოგიერთი ადამიანის პატიება ჩადენილ სიკეთეზე უფრო მეტი სულიერი სიმშვიდის მიმცემია. ეს ქველმოქმედებისთვის გამოყენებული ფულის ჰალალობის მაჩვენებლია. თუკი მოგება სრულიად სუფთაა, გაცემისაც და აღებისასაც სულიერ სიმშვიდეს განიჭებს. ღარიბი, რომელიც მას იღებს ათასობით დალოცვას გითვლით. აი, ეს არის საქმის სულიერი მხარე.

მეორე საკითხია, რომ იმ გაჭირვებულებს, რომლებიც მათხოვრობენ და იმ ადამიანებსაც, ვინც უმწიკვლობის გამო არაფერს ითხოვენ, მდიდრების ქონებაში წილი აქვთ. ამას ყურანი გვამცნობს. აიათში ნაბრძანებია:

„მათ ქონებაში მათხოვრებს (ღარიბებს, რომელთაც შეუძლიათ იმის თხოვნა, რაც სჭირდებათ) და ხელმოკლედ განსაზღვრული წილი მიუძღვით.“ (სურა ზარიათი, აიათი 19)

*საქველმოქმედო დაწესებულებები მათთვის მინდობილ, ფარძად დაწესებულ ზექათს, უკიდურესად ფრთხილად უნდა მოექცნენ. ვინაიდან, მან, ვინც მოწყალებას გასცემს იმ იმედით, რომ მის მიერ გაღებული მოწყალება დაიხარჯება ყველაზე შესაბამის ადგილზე, თავის წარმომადგენლად საქველმოქმედო ორგანიზაცია დანიშნა.*



აქ, ხელმოკლედ მოხსენიებული არიან ადამიანები, რომლებსაც, უმწიკვლობის გამო, თხოვნა არ შეუძლიათ. ისინი სპეტაკი და კარგად აღზრდილი ადამიანები არიან. ამ გაჭირვებული ადამიანების უგულებელყოფა არ შეიძლება. მათი გარეგნული შეხედულება, თითქოს არაფერი უჭირთ, მცდარია



## ესე იგი, გამოკვლევაა საჭირო?

რა თქმა უნდა, რადგანაც განსაკუთრებით ფარძად დაწესებული ზექათის გადახდისას, გამოკვლევა პირობაა. თუკი ზექათს გამოკვლევის ჩაუტარებლად გადაიხდით და ის გადახდილი იქნება ისეთ ადგილზე, სადაც ზექათი არ ეძლევა, მისი ხელმეორედ გადახდა გახდება საჭირო. ზექათს ორი პირობა აქვს. პირველი — გამოკვლევა, მეორე კი — ადგილ-მამულის მფლობელობაში გადაცემა. გამოკვლევის გადახდილი ზექათის ანაზღაურება აუცილებელია, თუ კი ის, დანიშნულების ადგილამდე, ნამდვილ გაჭირვებულამდე არ მივიდა.

## ბატონო, როცა ადამიანი ზექათის გადახდისას შუამავლობას ავალებს საქველმოქმედო ორგანიზაციას, გამოკვლევის პასუხისმგებლობა ეხსნება თუ არა მას და გამოკვლევის პასუხისმგებლობა ორგანიზაციას ეკისრება თუ არა?

*„მოწყალების გაღებისას იჩქარეთ, ვინაიდან, უბედურება მოწყალების წინ არ ჩაივლის!“ (ჰეისემი, მეჯმაუზ ზევაიდი, III, 110)*

გამოკვლევის ჩატარება შუამავალ ორგანიზაციას ევალება. ორგანიზაციაში ამ საქმით დაკავებული მსახურები უნდა წავიდნენ და გამოკვლევა ჩაატარონ. ადამიანის მდგომარეობა, რომელსაც ზექათი უნდა მიეცეს, უბნის მამასახლისის, მეჩეთის იმამის და სხვა



კომპეტენტური პირებისგან უნდა გამოიკვლიონ. თუ შესაძლებლობა მიეცემათ, სახლშიც უნდა ესტუმრონ, რადგანაც დროდადრო ზოგიერთი ადამიანი საქველმოქმედო ორგანიზაციებს ბოროტად იყენებს. ამგვარი გამოკვლევის ჩატარების საფუძველზე გადახდილი ზექათის შემდეგ, თუკი გაირკვევა, რომ ამ ადამიანებს ზექათი არ ეკუთვნოდათ, ზექათის ხელახლა გადახდა აღარ არის საჭირო.

ყურადღება უნდა მივაქციოთ, ზექათის გადახდას მხოლოდ კერძო პიროვნებებზე და ისიც მათზე, ვისაც ის ნამდვილად ესაჭიროებათ. იურიდიულ პირზე ზექათი არ გადაიხდება. ამიტომ მეჩეთები სკოლები, ყურანის კურსები და საავადმყოფოები ზექათით კი არა, შეწირულობებით კეთდება. ამის გამო, ზექათის გარდა სხვა მოწყალების გაცემა, ისლამში მნიშვნელოვანია. მაგალითად, ოსმალეთში შექმნილი 26 ათასზე მეტი საქველმოქმედო ფონდი მოწყალებას ეყრდნობოდა. ეს საქველმოქმედო ფონდები, რომლებიც ძალიან ბევრი სამსახურის გაწევის წყარო იყო. მოიცავდა წყლსატევებს, საავადმყოფოებს, ობოლთა თავშესაფრებს და ისეთ გასაოცარ დაწესებულებებს, როგორიც ფრინველების მომვლელთა დაწესებულება იყო. დღეს გრძნობის ამ სიღრმეს ჩვენი წარმოსახვაც კი არ სწვდება. ესენი ამაღლებული სულისა და დიდი თვალსაწიერის პროდუქტია. როცა ოსმალეთში მეჩეთი შენდებოდა, მის გვერდით საავადმყოფო, წყლის დამანაწილებელი დაწესებულება და მედრესე კეთდებოდა. ესე იგი, ყველაფერი ის, რაც საზოგადოებას ესაჭიროებოდა, მეჩეთის გარშემო იყრიდა თავს. ამ ფორმით ხალხი გრძნობდა, რომ ყველაფერი არსებული, ალლაჰის საკუთრება იყო, რაც საზოგადოებრივ წონასწორობას უზრუნველყოფდა. მდიდრები და ღარიბები ერთ უბანში მშვიდად ცხოვრობდნენ და მდიდრების სახლები

*ნამდვილად ღარიბია ის, ვინც მიუხედავად იმისა, რომ თავისი მოთხოვნების დასაკმაყოფილებლად არაფერი მოეპოვება და არც ისეთი ვინმე ჩანს, ვინც მის მდგომარეობას გაიგებს ან დაეხმარება, ხალხისგან მაინც არაფერს მოითხოვს. (ბუხარი, ზექათი, 53)*



*„გულის მოგებას ეცადე, სუსტებს დაეხმარე! ისინი გულის დამსხვრევისგან დაიფარე! ისინი ისეთი ადამიანები არიან, რომელთაც არანაირი შემოსავალი არა აქვთ. ამასთან ერთად, მათი სიმშვიდე და მორჩილება დაღლილობაში იკარგება და ისე აგრძელებენ არსებობას. მათ გზა აპოვნინე!“ (წმინდა მევლანა)*

ღარიბებისთვის თავშესაფარი იყო. ღარიბს იქ შეეძლო თავისი დარდის მოყოლა, ობლებს იქ მფარველობდნენ. ღარიბისა და მდიდრის სახლს შორის გეომეტრიულადაც დიდი სხვაობა არ იყო. მდიდრისა და ღარიბის გული ერთნაირად ძგერდა და ერთმანეთთან ძმურად იყო გადაბმული. იმის გამო, რომ ფარძად დაწესებული ღვთისმსახურებები — ზექათის გადახდა და მოწყალების გაცემა, უბედურების თავიდან აცილების საშუალებაა, მდიდრები ღარიბებს ორივე მათგანს თავაზიანად და მადლიერების გრძნობით აღსავსე აძლევდნენ. ღარიბებიც, იმის გამო, რომ ალლაჰის მიერ ბოძებული ეს საჩუქარი მათთან მდიდრების საშუალებით აღწევდა, მადლიერებას გამოხატავდნენ.



ბატონო, უეჭველია, რომ ქველმოქმედების ისტორია სავსეა მოწყალების გაცემის უთვალავი მაგალითით. ბევრს არა, მაგრამ დღესაც ვხვდებით სამაგალითო ამბებს. შეგიძლიათ, მოგვითხროთ ის რამდენიმე შემთხვევა, რომელმაც თქვეზე განსაკუთრებული შთაბეჭდილება მოახდინა?

უპირველესად მამაჩემი და ბიძაჩემი მახსენდება. როცა ღარიბისთვის რაიმეს გადაცემა უნდოდათ, მას ლამაზად შეფუთავდნენ, ძალიან დიდი თავაზიანობით ისე გადასცემდნენ, რომ მათ გულს არ ატკენდნენ. ამ დროს ამღები — კმაყოფილებას, გამცემი კი სიმშვიდეს გრძნობდა. პირველი ალლაჰისგან ბოძებულს იღებდა, მეორე კი ალლაჰის ანაბარს დანიშნულების ადგილზე გადასცემდა.

ჰუდაის საქველმოქმედო ფონდშიც უამრავი მაგალითია. მინდა რამდენიმე მაგალითი მოვიყვანო:



ქველმოქმედებით ერთ დედა-შვილს ვეხმარებოდით. შვილი ინვალიდი იყო, უნივერსიტეტი დაემთავრებინა. ერთ დღეს დედა მოვიდა, საქველმოქმედო ფონდს მადლობა გადაუხადა და დახმარებაზე უარი თქვა. ამის შემდეგ დახმარებას აღარ ავიღებ, ჩემზე უფრო გაჭირვებულს მიეცით, ვინაიდან, ჩემი შვილი გარდაიცვალაო. ბოლოს აღებული ფულით შვილი დავასაფლავე, ახლა მარტო-დმარტო დავრჩი, საკუთარ თავს როგორმე თვითონვე მოვუვლი, ის ფული, რომელსაც მე მაძლევდით, მიეცით იმ ოჯახს, რომელიც ისეთივე მდგომარეობაში იმყოფება, რომელშიც მე ადრე ვიყავიო.

ერთხელაც, ერთ ჰოლანდიელ ქვრივ ქალსა და მის ობლად დარჩენილ ოჯახს ვეხმარებოდით. ერთ დღეს მანაც საქველმოქმედო ფონდს წერილი მისწერა; „ჩემი ქმრის ვალები უკვე გადავიხადე. ის ადამიანის უფლებების შელახვისგან ვიხსენი. ახლა საკუთარი თავის რჩენა ჩემი შრომით შემიძლიაო,“–მადლობას იხდიდა. ამგვარი ბევრი მაგალითია, მათი ჩამოთვლა შეუძლებელია. ეს ყველა, უსაზღვრო მოწყალების მაგალითებია. იმ მოწყალების, როცა თვითონ სჭირდებათ, მაგრამ სხვისთვის იღებენ.

ასეთი კარგი საუბრისთვის ულრმეს მადლობას გიხდით!

მეც მადლობელი ვარ!

*შენ შენ იყავი, რა უნდა ქნა და გაჭირვებული არ შეავიწროო, ისედაც ცოტა კეთილი საქმეები გაქვს და ისიც ეშმაკს არ გაუნაწილოო!*

სულიერი მწვერვალების უმაღლესი საფეხური

# მსახურება

ისლამის ზნეობის საფუძველი უდიდესი ალლაჰისადმი სიყვარულითა და გულწრფელობით ორიენტირებაა. ამ ორიენტირების ყველაზე მნიშვნელოვანი ნიშანი, უეჭველია, სამსახურია. ვინაიდან, „ის, ვინც სამსხაურს სწევს, მფარველობას მოიპოვებს." წესისამებრ სამსახური ის უმაღლესი საფეხურია, რომელიც გულებს ღვთიურ მწვერვალებზე აიყვანს, რომ ღმერთთან შეხვედრისა და მარადიული ჯილდოს მოპოვების მსურველები, შუამავლები და წმინდანები — ყველა ამ საფეხურზე ამაღლდა. წმინდა მუჰამმედ შუამავალი ბრძანებდა:

*„ხალხის ნამდვილი ბატონი ის არის ვინც მათ სამსახურშია."* (დეილემი, მუსნედი, II, 324)

ამის მიხედვით, ადამიანისთვის მწვერვალისკენ მიმავალი გზა და მარადიული მონაპოვარი, გულწრფელად შესრულებულ სამსახურზე გადის. ასე რომ, ღმერთის კმაყოფილების მოსაპოვებლად, ადგილის შესაბამისად გაწეული სულ მცირე სამსახური, ბევრ ნებაყოფილებით ღვთისმსახურებებზე, მაღლა შეიძლება დადგეს.

ერთ-ერთი ლაშქრობისას საშინელი სიცხე იყო და წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს) შესაფერის ადგილას დაბანაკდა. მისი თანამიმდევრების ერთი ნაწილი მარხულობდა, მეორე კი არა.



*„ის, ვინც სამსხაურს სწევს, მფარველობას მოიპოვებს!"*



მათ, ვინც მარხული იყვნენ, დაღლილობისგან ჩაეძინათ, ხოლო ვინც მარხული არ იყვნენ, აბდესისთვის წყალი მოიტანეს და საჩრდილობელი კარვები გაშალეს. იფთრის დრო რომ მოვიდა, შუამავალმა ბრძანა:

*„დღეს მათ, ვინც მარხული არ იყვნენ, უფრო მეტი ჯილდო დაიმსახურეს.“* (მუსლიმი, სიამი, 100-101)

წმინდა შუამავალი, რომელიც თავის მიმდევრებს ამგვარი სამსახურის გაწევის მრავალ წესს ასწავლიდა, მიუხედავად თანამიმდევრების დაჟინებისა თუ ხელშეშლის მცდელობისა, ქუბა მესჯიდისა და მესჯიდი ნებევის მშენებლობისას, ზურგით ქვას ეზიდებოდა. ალლაჰის შუამავლის ეს მაღალი მორჩილება და სამსახურის სურვილით გამსჭვალული სული, ყველა მისი მიმდევარისთვის უბადლო მაგალითია. მან მთელი თავისი ცხოვრება, თავიდან ბოლომდე, ღმერთის, კაცობრიობისა და სამყაროში არსებული ყველა არსების სამსახურში გაატარა.

აქედან გამომდინარე, ამ წმინდა არსების ადამიანებისთვის გაწეული სამაგალითო სამსახური, მის ყველაზე გამორჩეულ მახასიათებელთაგან, ერთ-ერთია. ღმერთსე და შუამავალზე შეყვარებული გული, მუდამ სამსახურშია ეს ადამიანები ცაში არსებულ მზესა და მთვარეს ჰგვანან. სამსახური, იმასთან ერთად, რომ სხვებისთვის სარგებლობის მომტანია, მეორე მხრივ, ვინც სამსახურს სწევს, მათ ამაღლებასაც უზრუნველყოფს. ამგვარად, თქვენთვის გაწეული სამსახური თქვენზე მეტ მსახურებას თავად სამსახურის გამწევს უწევს.

ის, ვინც სამსახურს ეწევა, წყაროს ჰგავს, გრძელი გზის გასწვრივ ათასობით სულიერ არსებას — ადამიანებს, ცხოველებს, ხეებს, ვარდებს, სუმბულებსა თუ ბულბულებს, სიცოცხლეს ანიჭებს და მიედინება, ამ წყლის ბოლო გაჩერება უდიდეს ღმერთთან მარადიული შეხვედრის ხევია.

*„ჩვენ ამ გზის მანძილი, მხოლოდ მისტიური წიგნების კითხვით კი არა, შესაძლებლობების ფარგლებში წაკითხულის პრაქტიკულად გამოყენებით, ხალხისთვის სამსახურის გაწევით დავფარეთ. ყველა რაღაც გზით მიჰყავთ, ჩვენ სამსახურის გზით წაგვიყვანეს.“*

ის, ვინც ამ ჭეშმარიტებას სწვდება, ხელმწიფეც რომ იყოს, თავისთავს მუდამ მსახურად თვლის. ოსმალეთის ხელმწიფემ, იავუზ სულთან სელიმ ჰანმა, წმინდა ადგილები თავის სახელმწიფოს ანაბრად მიიღო და როცა ხუთბეზე მასზე თქვეს:

„მექა და მედინას მბრძანებელიაო, ცრემლიანი თვალები იმამს მიაპყრო, შეეწინააღმდეგა და გაუსწორა:

„პირიქით, უნდა გეთქვა: მექისა და მედინის მსახურიაო“.

ეს არის მონა-მსახურების ნამდვილი მიზნის შემეცნებისა და მსახურების უდიდესი გაგების გამოვლინება.

უბედულლაჰ აჰრარი ბრძანებდა:

*„ჩვენ ამ გზის მანძილი, მხოლოდ მისტიური წიგნების კითხვით კი არა, შესაძლებლობების ფარგლებში წაკითხულის პრაქტიკულად გამოყენებით, ხალხისთვის სამსახურის გაწევით დავფარეთ. ყველა რაღაც გზით მიჰყავთ, ჩვენ სამსახურის გზით წაგვიყვანეს.“*

ეს გამოხატავს იმას, რომ მხოლოდ ცოდნა საკმარისი არ არის, ამ ცოდნის ხალხის სამსახურში ჩაყენება და მისი გამოყენებაა აუცილებელი.

იმისათვის, რომ ჩვენ მიერ გაწეული სამსახური ღმერთის მიერ მიღებულ იქნას, ზოგიერთი პირობის შესრულებაა აუცილებელი. ამის მიხედვით, მოსაწონია სამსახური, რომელიც სრულდება წრფელი, თანაგრძნობით, ალტრუიზმით აღსავსე გულითა და მიმართულია მთელი სამყაროსადმი. ასეთი სამსახური ალლაჰის კმაყოფილების ძიებაა. ნებისმიერი სამსახური თავაზიანად უნდა შევასრულოთ და მიზანი უნდა იყოს საიქიოს მოპოვება. ამგვარად მოქცევის შემთხვევაში, როგორც წმინდა ჰადისშია ნაბრძანები, ნახევარი ხურმაც კი, მარადიული ხსნის საშუალებად შეიძლება იქცეს.

უბედულლაჰ აჰრარი გადმოგვცემს:



*სამსახური, იმასთან ერთად რომ სხვებისთვის სარგებლობის მომტანია, მეორე მხრივ, ვინც სამსახურს სწევს, იმათ ამაღლებას უზრუნველყოფს. ამგვარად, თქვენთვის გაწეული სამსახური თქვენზე მეტ სამსახურს, თავად სამსახურის გამწევს უწევს.*



*ის, ვინც სამსახურს ეწევა, წყაროს ჰგავს, გრძელი გზის გასწვრივ ათასობით სულიერ არსებას — ადამიანებს, ცხოველებს, ხეებს, ვარდებს, სუმბულებს, ბულბულებს სიცოცხლეს ანიჭებს და მიედინება. წყლის ბოლო გაჩერება უდიდეს ღმერთთან მარადიული შეხვედრის ხევია.*

ერთ დღეს ბაზარში წავედი, სადაც ერთი ადამიანი მოვიდა და მითხრა:

„მშია, ღმერთის კმაყოფილებისთვის გამაძღობ?"

იმ წუთში არანაირი შესაძლებლობა არ მქონდა. მხოლოდ ერთი ძველი თავსახვევი მქონდა. სასადილოში შევედი და მზარეულს ვუთხარი:

„ეს თავსახვევი აიღე, ძველი, მაგრამ სუფთაა. ჭურჭელს გაამშრალებ. ამის საფასურად ამ მშიერ ადამიანს საჭმელს აჭმევ?"

მზარეულმა იმ ღარიბს საჭმელი მისცა, თავსახვევისაც ჩემთვის დაბრუნება უნდოდა. დაჟინების მიუხედავად, არ დავეთანხმე. მეც მშიერი ვიყავი, მაგრამ იმ ღარიბ ადამიანს გაძღომამდე დაველოდე."

უბეიდულლაჰ აჰრარი ღმერთის წყალობით შემდეგ ძალიან გამდიდრდა, იმდენად რომ, მის მამულებში ათასობით მუშა მუშაობდა. მაგრამ იმ წმინდა ადამიანს, ამის მიუხედავად, სამსახური არ შეუწყვეტია. სულიერი სრულყოფის გზაზე უცნობ-ნაცნობს ისე ეხმარებოდა და ისეთი გულისხმიერებით ექცეოდა, როგორც დასაწყისში. მის გულისხმიერებას საზღვრები არ ჰქონდა. ამ სამსახურის შესახებ ასეთი გადმოცემა არსებობს:

„სამარყანდში, მევლანა ქუთბუდდინის მედრესეში, ოთხი ავადმყოფის მოვლა ჩემს თავზე ავიღე. ავადმყოფობა რომ უძლიერდებოდათ, ლოგინს აჭუჭყიანებდნენ. მათ ჩემი ხელით ვბანდი, თეთრეულს ვუცვლიდი. მუდმივი სამსახურის გამო, ავადმყოფობა მეც შემეყარა, ლოგინად ჩავვარდი, მაგრამ ამ მდგომარეობაშიც კი წყალი მომქონდა და ავადმყოფებს ვბანდი ან ვურეცხავდი..."





წინაპრების მიერ ღმერთის გზაზე გაცემული მოწყალება და გაწეული სამსახური, მათი ღირსეული, იდეალური ქცევები, ჩვენთვის კარგი მაგალითებია. მუსლიმანს, როგორი მდიდარიც არ უნდა იყოს, მატერიალური შესაძლებლობების საფასურის გადახდა, მხოლოდ სულიერი შორსმჭვრეტელობითა და გულის სამყაროს დონის ამაღლებით შეუძლია. სულიერი განვითარებისას, სიმდიდრის მიუხედავად, შესაძლებელია, სრულყოფილების იმ იდეალთან მიღწევა, რომელთანაც უბეიდულლაჰ აჰრარმა მიაღწია.

სამსახურში ძნელად მისაღწევი მარუფ ქერჰის საფეხურია. ქვემოთ მოცემული ამბავი ამის მაჩვენებელია.

საცოდავი მოხუცი ავადმყოფი მარუფ ქერჰის ესტუმრა. საცოდავ კაცს თმები გასცვენოდა, სახეზე ფერი აღარ ედო, სხეული გალეული ჰქონდა. მარუფ ქერჰიმ ლოგინი გაუშალა და ავადმყოფის მოსვენება უზრუნველყო. ავადმყოფი ტკივილების გამო კვნესოდა და ყვიროდა. მთელი ღამე არ ეძინა და სახლში მყოფ ადამიანებსაც არ აძინებდა. თანდათან უფრო გაღიზიანდა და სახლის ბინადრების გაკიცხვა დაიწყო. საბოლოოდ სახლის ბინადრებმა ეს ცუდი ხასიათი, მისი ქცევა ვეღარ აიტანეს და თითო-თითოდ სხვაგან გაიქცნენ. სახლში, ავადმყოფ მარუფ ქერჰისა და მისი ცოლის გარდა, აღარავინ დარჩა.

მარუფ ქეჰრის ღამ-ღამობით არ ეძინა, ამ ავადმყოფზე წუხდა და მისი მოთხოვნების შესასრულებლად ფეხზე იდგა. ერთ დღეს ამდენ უძილობას ვეღარ გაუძლო და ჩაეძინა. ამის შემხედვარე ეს - უსულგულო ავადმყოფი, ამ ღვთისმოსავ ადამიანს, რომელმაც სახლის თუ გულის კარები ფართოდ გაუღო თანაგრძნობითა და გულისხმიერებით ექცეოდა, კიცხავადა და თავისთვის ამბობდა:

*სამსახურის ღირსება ის არის, რომ მაშინ, როცა შენ ძლიერი და ჯანმრთელი ხარ, ღმერთისთვის მადლობის გადახდის მიზნით, სუსტებს ტვირთის ზიდვაში დაეხმარები. (შიჰ სადი)*



*სიყვარულით სავსე გული მომტევებელია. შენ თუკი მხოლოდ გარეგნული ფორმა ხარ, შენი სახელი შენი სიკვდილისთანავე მოკვდება. თუკი დიდსულოვანი ხარ და ადამიანებისთვის სამსახურის გაწევა შეგიძლია, სიკვდილის შემდეგ იცოცხლებ იმდენ ხანს, რამდენი მსხვერპლიც გაიღე და ადამიანთა გულები რამდენადაც დაიპყარი." (შეიჰ სადი)*

„ეს როგორი დერვიშია! მის მსგავსებს გარეგნულად სახელი აქვთ, სინამდვილეში კი თვალთმაქცები არიან. ყოველი მათი საქმე მოჩვენებითია. ისინი გარეგნულად სუფთა, მაგრამ შინაგანად ჭუჭყიანი არიან. სხვებს ღვთისმოშიშობისკენ მოუწოდებენ, თვითონ კი ასეთები არ არიან. აქედან გამომდინარე, ეს კაცი ჩემს მდგომარეობაზე არ ფიქრობს და სძინავს. ადამიანი, რომელიც მუცელს გაიძღობს და დაიძინებს, რა იცის იმ ავადმყოფის მდგომარეობაზე, რომელიც დილამდე თვალს ვერ მოხუჭავს."

მარუფ ქერჰიმ ეს მწარე სიტყვები რომ მოისმინა, მოთმინება და დიდსულოვნება გამოიჩინა. თავი ისე დაიჭირა, თითქოს, არაფერი გაუგია. ცოლიც ძალიან მომთმენი იყო, მაგრამ მეტი ველარ გაუძლო და მარუფ ქერჰის წასჩურჩულა:

„ამ უსულგულომ რაც თქვა, გაიგონეთ. მას ამ სახლში ვეღარ შევიფარებთ. უფრო მეტ ტვირთად რომ დაგვაწვეს და თქვენ გაწამოთ, ნებას ვერ მივცემთ. უთხარით, აქედან წავიდეს და თავს სხვაგან მიხედოს. სიკეთეს მას უკეთებენ, ვინც მისი ფასი იცის. უმადურზე სიკეთის გაკეთება — ბოროტებაა. ისინი უფრო ცოტანი არიან. მდაბალი ადამიანის თავქვეშ ბალიში არ იდება. ასეთ ადამიანებს თავქვეშ ამოსადებად ქვა ეკუთვნით."

მარუფ ქერჰიმ ცოლის ეს სიტყვები მშვიდად მოისმინა და ღიმილით უპასუხა:

„ქალბატონო! მისი სიტყვები შენ რატომ გეწყინა? თუ იყვირა, მე მიყვირა, უზრდელად თუ მოიქცა, მე მომექცა. მისი არასასიამოვნო სიტყვები მე ძალიან მომეწონა. ხომ ხედავ, რომ სულ იტანჯება. შეხედე, საცოდავი, ერთი წამითაც კი ვერ იძინებს! თან უნდა იცოდე, რომ ნამდვილი ნიჭი, ნამდვილი თანაგრძნობა და გულისხმიერება ამგვარი ადამიანის ატანაა."



შეიჰ სადი, რომელიც ამ ამბავს მოგვითხრობს, შემდეგს გვირჩევს:

*„სამსახურის ღირსება ის არის, რომ მაშინ, როცა შენ ძლიერი და ჯანმრთელი ხარ, ღმერთისთვის მადლობის გადახდის მიზნით, სუსტებს ტვირთის ზიდვაში დაეხმარები.“*

*„სიყვარულით სავსე გული მიმტევებელია. შენ თუკი მხოლოდ გარეგნული ფორმა ხარ, შენი სახელი შენი სიკვდილისთანავე მოკვდება. თუკი დიდსულოვანი ხარ და ადამიანებისთვის სამსახურის გაწევა შეგიძლია, სიკვდილის შემდეგ იცოცხლებ იმდენ ხანს, რამდენი მსხვერპლიც გაიღე და ადამიანთა გულები რამდენადაც დაიპყარი! ვერ ხედავ, რომ რამდენიმე მავზოლეუმი არსებობს, მაგრამ მარუფ ქერჰის მავზოლეუმზე უფრო ცნობილი არც ერთი არ არის და არც იმდენი მნახველი ჰყავს, რამდენიც მის მავზოლეუმს?!“*

რა ლამაზი ნათქვამია:

*„ღმერთთან მიახლოებაა — იყო დამხმარე და არა დახმარებული.“* ეს ნიშნავს ყველას ტვირთი ზიდო, მაგრამ არავის ტვირთად არ იქცე!

გულისხმიერებითა და თავგანწირვით გაწეული სამსახური ერთმორწმუნეთ წყალობის კარებს უღებს. გაწეული სამსახურის ფასი დამოკიდებულია გამოჩენილი თავგანწირვის სიდიდესა და მის ღვთისმსახურების რანგში აყვანაზე. მისაღები მომსახურება, მთლიანად ალლაჰის კმაყოფილების მიზნითა და იმ ადამიანის თავმოყვარეობის შეულახავად, ვისაც უწევ სამსახურს, დელიკატურად შესრულებული სამსახურია. როგორც აბდულლაჰ იბნ მუნაზილი გამოხატავს:

„სამსახურისას დელიკატურობა სამსახურზე უფრო პატივსაცემია.“

*სულიერებით გაჟღენთილი გული ლამაზ ზნეობას, ღვთისმოსაობასა და სულიერ მოწიფულობას ამჟღავნებს.*



ამ ჭეშმარიტებაზე დაყრდნობით წმინდა მევლანა ამბობს:

*„ალლაჰის სიყვარულისთვის იმუშავე, ალლაჰს სიყვარულის გამო ემსახურე! ხალხის მოწონება ან უარყოფასთან რა საქმე გაქვს? ამ წარმავალ ქვეყანაში შენი უხვი მოსავლისთვის ერთი მყიდველი, ალლაჰი თუ გეყოლება, შენთვის საკმარისი არ არის? ადამიანებს რა აქვთ იმდენი შესათავაზებელი, ალლაჰს რომ ყიდვა შეუძლია! ამ მდგომარეობაში თვალები და გული ადამიანების მადლობისკენ არ გაგექცეს, ალლაჰის მიერ შენთვის საბოძებელ პატივს შეხედე!"*

აი, ეს არის ის სიმაღლე და სილამაზე, რომელთანაც მიღწევა სურთ გულებს მისტიკის გზაზე... ამ მხრივ ემირ ქულალის მოსწავლე ბაჰაედდინ ნაქშიბენდი გვირჩევს:

*„გულის მოგებას ეცადე, სუსტებს დაეხმარე! ისინი გულის დამსხვრევისგან დაიფარე! ისინი ისეთი ადამიანები არიან, რომელთაც არანაირი შემოსავალი არა აქვთ. ამასთან ერთად, მათ სიმშვიდე, მორჩილება დალლილობაში ეკარგებათ და ისე აგრძელებენ არსებობას. მათ გზა აპოვნინე!"*

სწორედაც, ნაქშიბენდი იმისათვის, რათა დაეძლია სიამაყე და თავმოწონება და თავი არარაობად ეგრძნო, ორდერში გაერთიანების პირველ წლებში, ავადმყოფ და ტანჯულ ადამიანებს, დაჭრილ ცხოველებს ემსახურებოდა, ასუფთავებდა იმ გზებს, სადაც ადამიანებს უნდა გაევლოთ. შვიდი წლის განმავლობაში ის ასრულებდა ისეთ მომსახურებას, რომლის შესრულებაც შეუძლებელია. თავად ასე გადმოგვცემს:

„მასწავლებელმა რომ მიბრძანა, იმ გზაზე ბევრი ვიმუშავე. ყველა სამუშაო შევასრულე. ეგოიზმს იმდენად ვძლიე, რომ როცა ალლაჰის შექმნილი რომელიმე არ-

*„სამსახურისას დელიკატურობა, სამსახურზე უფრო პატივსაცემია." (აბდულლაჰ ბინ მუნაზილ)*



სება მოდიოდა, ადგილზე ვჩერდებოდი და გზას ვუთმობდი, მის გავლას ველოდებოდი. ეს სამსახური შვიდ წელს გაგრძელდა. მის საფასურად ისეთი ხვედრი მერგო, რომ როცა ისინი კვნესოდნენ და სევდიანი ხმით ღმერთს თავშესაფარს სთხოვდნენ, ვგრძნობდი.“

ზემოთ მოყვანილი ამბავი, ღმერთის შექმნილ არსებებზე, მისი სიყვარულის შესაბამისად მოვლის, თავგანწირული სამსახურის გამოვლინებაა.



უდიდესი ღმერთი ღვთისმოსავი მორწმუნეების შესახებ აიათში ბრძანებს:

„ისინი სიკეთეში ერთმანეთს ეჯიბრებიან.“ (სურა ალი იმრანი, 114)

ღვთისმოსავი მორწმუნეების ამ შეჯიბრებაში, ყველაზე გამორჩეული, გაწეული მომსახურება — საქველმოქმედო ორგანიზაციებია. ქველმოქმედი ადამიანები, კაცობრიობის სათავეში მდგომი შუამავლები, წმინდანები და მათი აღზრდილები სრულყოფილებასთან მიღწეული მორწმუნეები არიან. მათ გულში არსებული რწმენა დედამიწის ოთხივე მხარეს გაავრცელეს და ისტორიაში ოქროს ფურცლები ჩაწერეს.

რა თქმა უნდა, მომსახურება სხვადასხვანაირია. ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად გაწეული ყველა მცდელობა სამსახურის რანგში გავა. მნიშვნელოვანია, მატერიალურად და მორალურად, გულებისთვის, შესაძლებლობისა და ძალის ფარგლებში, ღირსეულად მომსახურების გაწევა. ვინაიდან, უდიდესმა ალლაჰმა ყველასთვის რაღაც სამსახური განსაზღვრა, ის ამ საქმისთვის შესაფერისად შექმნა და ამისათვის სულიერი და მატერიალური შესაძლებლობები უწყალობა.

*„ისინი სიკეთის ქმნაში ერთმანეთს ეჯიბრებიან“ (სურა ალი იმრანი, აიათი 114)*



ძალიან საოცარია, რომ გამოსამშვიდობებელ ჰაჯ-ობაში დაახლოებით ას ოცი ათასი შუამავლის თან-ამიმდევარი მონაწილეობდა. მათგან ასი ათასი დედა-მიწის სხვადასხვა მხარეს წავიდა და თავიანთი თავი ღმერთის კმაყოფილების მოსაპოვებლად მისი შექმნი-ლი არსებების სამსახურს მიუძღვნა, იქ გარდაიცვალა. სწორედაც, წმინდა ოსმანისა და აბბასის შვილების აკლდამები სამარყანდშია, ბევრი თანამიმდევრის საფლ-ავი კი სტამბოლში. მექასა და მედინაში დარჩენილმა თანამიმდევრებმა მომსახურების ცენტრი შექმნეს და იქ მომსახურეობას თავად ეწეოდნენ.

ჰალიდ ბინ ზეიდ აბუ ეიუბ ელ ანსარის ორჯერ სტამბოლის კედელთან მისვლა, მიუხედავად იმისა, რომ ოთხმოცი წლის იყო და იქ შეჰიდად დაცემა, ადამი-ანებისთვის ჭეშმარიტების ქადაგებაა. იმ ჭეშმარიტ-ების, რომელიც მათ სააქაო და საიქიო ბედნიერებას მოაპოვებინებს. სამსახურის სიყვარულმა და საიქიო ხსნისთვის ბრძოლამ, ისინი დედამიწის ოთხივე მხარეს მიმოფანტა.



*ყველა არსების წინაშე თანა-გრძნობით, ალ-ტრუიზმითა და გულწრფელობით შესრულებული სამსახური, ალ-ლაჰის კმაყო-ფილების ძიებაა.*

სხვის სამსახურში ყოფნის დიდებული მაგალითია ვეჰბ იბნ ქებშე. მას (მისი აკლდამა ჩინეთშია (ჩინეთში, ქალაქ გუანგზჰოუში სად იბნ ვაქასის სახელით ცნო-ბილი ადგილია. ისტორიული სინამდვილეა, რომ თანა-მიმდევრებისა და წმინდანების საფლავები იმ მხარეში მცხოვრებ ადამიანებზე რელიგიურ გავლენას ახდენს. შუა აზიაში სამარყანდი, ბუხარა, თურქისტანი და ტაშ-კენტი ამის თვალსაჩინო მაგალითებია). წმინდა შუამა-ვალმა ჩინეთში ქადაგება დაავალა. იმ დროს, ჩინეთამდე მანძილის დაფარვას, ერთი წელიწადი სჭირდებოდა. ეს

თანამიმდევარი იქ წავიდა, ერთხანს იქადაგა, ბოლოს გულმა, რომელიც ალლაჰის შუამავლის სიყვარულით იყო შეპყრობილი, ველარ გაუძლო და მისი ნახვის იმედით მედინასკენ გამოეშურა. ერთწლიანი მტანჯველი მგზავრობის შემდეგ მედინას ჩამოაღწია, მაგრამ სამწუხაროდ შუამავალი გარდაცვლილიყო და მისი ნახვა ველარ შეძლო. მონატრება უფრო გაუძლიერდა და ალლაჰის შუამავლის ნაბრძანები სამსახურისთვის ისევ ჩინეთში გაბრუნდა. მან ამ სამსახურში განუტევა სული.

ეს იმ სამსახურის სურათებია, რომელთა შესრულებაც დიდი რწმენით მინიჭებულ ძალას შეუძლია მხოლოდ. მათი სიყვარულით გაწეული სამსახური ჩვენთვის ხსნისა და მარადიული გზის მანათობელი ვარსკვლავებია.

უეჭველია, რომ შუამავლის თანამიმდევრებმა, ამ საფეხურს, შუამავლის მიერ განსაკუთრებული აღზრდისა და ამ ცხრა საკითხზე დამორჩილებით მიაღწიეს:

1. ალლაჰზე სამსახური: მისი ბრძანებებისა და აკრძალვების სიყვარულით შესრულებისთვის მცდელობა;

2. წმინდა შუამავალზე სამსახური: მის მიმართ გულით სიყვარულის გრძნობა და სუნნეთი სენიეს მიხედვით ცხოვრება;

3. ისლამის დიდი ადამიანების სამსახური; სიყვარულისა და ერთგულების ჩვენება;

4. დედ-მამაზე სამსახური: ოჰ, უთქმელად მათი კმაყოფილების მოპოვება;

5. შვილებზე სამსახური: მათი ღვთისმოსავ მორწმუნეებად გაზრდა;

6. ნათესავებზე სამსახური: მათი მონახულება და მათთვის სიკეთის ქმნა;



*„ბევრია, ვინც გაწეულ სამსახურს აყვედრის. ასეთი სამსახურის მადლი ძალიან ცოტაა. თქვენც იცოდეთ გაწეული სამსახურის მადლი და ამის ხელსაყრელი შემთხვევა ხელიდან არ გაუშვათ, არავის დააყვედროთ, ამგვარად, თქვენგან ყველა კმაყოფილი იქნება და მომჩივანი შევიმცირდებათ!“ (წმინდა ალი რამითენი)*



7. მორწმუნეებზე სამსახური: მათი მწუხარებისა და სიხარულის გაზიარება;

8. ყველა ადამიანზე სამსახური: მათთვის ენით თუ ხელით სარგებლობის მოტანა;

9. ყველა არსების სამსახური: ყველა არსების გულისხმიერების ფრთის ქვეშ შეფარება.

ყველა ამ სამსახურის შესასრულებლად მერჰუმ მუსა ეფენდი ხშირ-ხშირად იმეორებდა, წმინდა ალი რამითენის ამ სიტყვებს:

*„ბევრია, ვინც გაწეულ სამსახურს აყვედრის. ხოლო, ვინც იცის ასეთი სამსახურის მადლი, ძალიან ცოტაა. თქვენც იცოდეთ გაწეული სამსახურის მადლი და ამის ხელსაყრელი შემთხვევა ხელიდან არ გაუშვათ, არავის დააყვედროთ, ამგვარად, თქვენგან ყველა კმაყოფილი იქნება და მომჩივანი შეგიმცირდებათ.“*

ვამჩნევთ თუ არა, რომ ყველა ადამიანი ამქვეყნად სულის სიჯანსაღეს, სიმშვიდეს ეძებს. ეს ის შინაგანი ხაზინაა, რომელთანაც ღმერთის სიყვარულით შესრულებული სამსახურით მიიღწევა. ამ მიზეზით ყველა ჭეშმარიტმა მორწმუნემ იცის, რომ ყველა ურთიერთობისას სამსახურის გაწევის ხელსაყრელი შემთხვევა უნდა ეძებოს. ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად გაწეული თავგანწირვა, ამქვეყნიური ინტერსებისთვის გამოჩენილ მცდელობასა თუ ვნებასთან შედარებით უფრო ენერგიული და მტკიცე იქნება.

სამსახურის სურვილით, თუკი სიყვარულით იკვებება და გულში ადგილს დაიმკვიდრებს, ადამიანის მარადისობაში მგზავრობას უზრუნველყოფს. გული ჰაჯჯაჯი ზალიმის შეუერთდება, იუნუსისი თანაგრძნობის ტყავში გახვევს. ეს შემოსავს მარადიულობით, რომელიც ცოდნის, კულტურისა და ზნეობის გამომ-

*ხალხის სამსახური – რწმენის აუცილებელი ატრიბუტია.*



აფხიზლებელი და სულის ბატონ-პატრონია. აქედან გამომდინარე, გულწრფელი და ნამდვილი სამსახური, გულის სრულყოფილების შედევრია. ასეთი გულები „ღმერთის სამეთვალყურო ადგილია."

როცა მდგომარეობა ასეთია, სიცოცხლის გატარება გულის განსაკუთრებულობის გარეშე, დიდი დანაკარგია. რა ბედნიერები არიან ისინი, ვისაც შეუძლიათ გულის სამსახურის სიყვარულით ავსება!

ღმერთო! ჩვენი გული შენი კმაყოფილების მოსაპოვებლად სიყვარულით, თანაგრძნობითა და ექსტაზით აგვივსე. ჩვენც გვიწილადე იმ სამსახურისა და მცდელობისგან წილი, რომლითაც ავსილი იყო შუამავლის თანამიმდევრების, წმინდანების, ფათიჰებისა და იმ გმირთა გულები, რომლებიც ერს, სამშობლოსა და რწმენას იცავდნენ!

ამინ!

*ისე როგორც შეუძლებელია მზემ არ გაგათბოს, ასევე შეუძლებელია, ამაღლებული სულის მქონენმა, ადამიანები არ შეიცოდონ, მათ არ მოემსახურონ, მათი ტანჯვა-წამება არ გაიზიარონ.*



# ისლამი ადამიანის გამაცოცხლებელია

ნებისმიერი იდეოლოგიის არსი და მიზანია ადამიანისა და ადამიანებს შორის არსებული ურთიერთობის ზოგადსაკაცობრიო იდეალებამდე ამაღლება. მაგრამ კაცობრიობის მოგონილ არც ერთ სისტემას ამ მიზნისკენ სწრაფვით არ მიუღწევია იმ დონემდე, რომ ისლამს შეედაროს. ამის მიზეზია ის, რომ კაცობრიობის მიერ შექმნილი სისტემები ადამიანის ჭკუას ეყრდნობა, ადამიანის ჭკუას კი საზღვრები გააჩნია. ისლამი კი ღმერთის შემეცნების ნაყოფია, ამის გამო, ადამიანისა და სამყაროსთვის შეთანხმებული სისტემა შექმნა და ამგვარად ჩვენთვის წარმოუდგენელი სრულყოფილება წარმოგვიდგინა. ამაზე უფრო ბუნებრივი აღარაფერი იქნება. რადგან უძლურ ადამიანს არ შეუძლია საკუთარი თავის, სხვა არსებების ცნობა და ღვთის უკვდავი ძალის დარად ადამიანური სისტემების შექმნა. ამის გამოა, რომ ფილოსოფიური სისტემების უმრავლესობა, რომლებიც ადამიანს თითქოს ორიენტირებისათვის იდეას უჩვენებენ, მცდარ სამსახურს სწევენ. ადამიანებისთვის ბედნიერების ნაცვლად უბედურება მოაქვთ.

მართლაცდა, ადამიანის ზნეობის უფსკრულისკენ წამყვანი ფროიდის, მარქსის მიერ, თითქოს ეკონომიკური კეთილდღეობის მიზნით შექმნილი და კიდევ ბევრი სხვა სისტემა, სათავეში ჩადებული იდეის საწინააღმდეგოდ ამოქმედდა. საბოლოოდ კი სოციალური უწესრიგობისა და ადამიანების უკიდურესი გაღატაკების მიზეზად იქცა.

ისტორიული სინამდვილეა, რომ წმინდა მუჰამმედ შუამავალი კაცობრიობას, რომელიც ჩაგვრასა და ანარქიაში იხრჩობოდა, რწმენის ყველაზე ღირებული ნაყოფით გაუმასპინძლდა, გულისხმიერებითა და თანა-

*აუცილებელია, სიძლიერით — მტრის, წყალობითა და თანაგრძნობით კი — სულიერი დიდგვაროვნების გაოცება.*



გრძნობით ჩაიკრა გულში. იმ წყალობითა და სიყვარულით გაჟღენთილი ქცევების სისტემით კაცობრიობას მაგალითად დელიკატურობის მწვერვალი დაუტოვა. მის შუამავლობამდე ადამიანები ბავშვობის ასაკიდან მოყოლებული მოჩხუბარი, მჩაგვრელი, მწვალებელი და თავიანთ მოდგმაზე აგრესიის გამომხატველი იყვნენ. მხოლოდ ალლაჰის შუამავლის წყალობით თითოეული მათგანი ამ ქცევებისგან განთავისუფლდა და „ცაში მოციმციმე ვარსკვლავების“ მსგავს პიროვნებად ჩამოყალიბდა. „გამორჩეული თანამიმდევრების“ სახელით ცნობილ ამ საზოგადოების ცხოვრებაში მომხდარი არაერთი შემთხვევაა, რომელიც ირეკლავს წმინდა შუამავლის, მაგალითად, აღების შედეგად ჩამოყალიბებული, მორალის დონეს. მათ შორის ძალიან საოცარი და მაორიენტირებელია ქვემოთ მოცემული შემთხვევა, რომელიც მუსაბ იბნ უმეირს შეეხება:

მუსაბ ბინ უმეირი, ესად ბინ ზურარესთან ერთად მედინაში, აბდლ ეშჰელისა და ზაფერის შთამომავლების სამშობლოში მივიდა. იმ დროს აბდლ ეშჰელის შთამომავლების ლიდერები სად ბინ მუაზი და უსეიდ ბინ ჰუდაი იყვნენ. ორივე ჯერ კიდევ კერპთაყვანისმცემელი იყო. სადმა, მუასაბ ბინ უმეირის მოსვლის შესახებ რომ გაიგო, უსეიდს უთხრა:

„რას უდგეხარ? ჩვენი სუსტი, უსუსური ადამიანების მოსატყუებლად მოსულ ამ ორ ადამიანთან მიდი და ისინი აქაურობას მოაშორე!“

უსეიდიც მუსაბ ბინ უმეირისა და ესად ბინ ზურარესთან მივიდა, ცუდი სიტყვების ძახილით თავზე წამოადგა, შუბი მოუღერა და უთხრა:

„თუ სიცოცხლე გინდათ, აქაურობას მოშორდით!“

უსაბმა ღიმილით ასეთი პასუხი გასცა:

*ნამდვილმა მორწმუნემ, იქ სადაც მივა, თავისი სულიერება უნდა გაიღოს, რათა იქ არსებულ სულიერ სიმდიდრეს თავისი დაუმატოს.*



„თუკი დაჯდები და მომისმენ, შენთვის სათქმელი მაქვს რაღაც. შენ ჭკვიანი და შორსმჭვრეტელი, გამორჩეული ადამიანი ხარ. მოგეწონება დაეთანხმები, არ მოგეწონება და მოშორდები“

უსეიდი ცოტა ხანს დაფიქრდა, შემდეგ შუბი მიწაში ჩაარჭო და მოსასმენად დაჯდა.

რომ მოისმინა მუსაბის მოყოლილმა ღვთიურმა სილამაზეებმა მოაჯადოვა, ისლამს დაეთანხმა. შემდეგ დამშვიდებული იქიდან წამოვიდა და სადს უთხრა:

„მათ მოვუსმინე, მათ მონათხრობში საფრთხე ვერ დავინახე.“

სადი გაბრაზდა და ამჯერად მუსაბთან თავად წავიდა. გაცოფებული იყო და ხმალიც ნახევრად ამოღებული ჰქონდა. მუსაბი მასაც ისევე შეხვდა. დააშოშმინა. შემდეგ, ტკბილი და ალერსიანი ფორმით მას ღვთიური ჭეშმარიტება მოუყვა. სადიც უსადის მსგავსად მონათხრობმა მოაჯადოვა და რწმენის წყარო დალია.

ეს მდგომარეობა მაჩვენებელია იმისა, თუ ალლაჰის შუამავლის სულიერი აღზრდით გამორჩეული თანამიმდევრები, როგორ სრულყოფილებასთან იყვნენ მიღწეული. იმ ბედნიერმა ადამიანებმა კაცობრიობის ისტორიაში ოქროს ასოებით ჩაწერეს ფორმულა: ისლამის ბარაქით „შენს მოსაკლავად მოსული შენში გაცოცხლდეს!“

ამ ჩარჩოში ალლაჰის შუამავალამა მიუტევა ბევრ დამნაშავეს, რომელიც სიკვდილს იმსახურებდა, მან თავისი ბიძის მკვლელ ვაჰშსაც კი მიუტევა. მათ ლმობიერად მოექცა. მის გულში ლმობიერება და წყალობა მრისხანებას ყოველთვის სჯობნიდა. ადამიანის მიერ ანთებული უამრავი უვიცობისა თუ დაუდევრობის ცეცხლი ჭეშმარიტების აუზში ჩაინთქა და უბადლო კოკრების მქონე ვარდის ბაღს დაემსგავსა. მის დროს

*შენს მოსაკლავად მოსული შენში გაცოცხლდეს!*



მცხოვრები ადამიანები ველურობისა და უმეცრებისგან იხსნა. ისეთი ველურობისგან, როცა ამბობდნენ: *„უკბილოა ადამიანი, რომ მას ძმები თაკილობენ.“* ისინი აქცია პიროვნებებად, რომლებიც გამსჭვალული იყვნენ ისეთი ალტრუიზმით, რომ ბოლო ამოსუნთქვისასაც სხვა ადამიანებზე ფიქრობდნენ. ბრძოლის ველზე მომაკვდავისთვის წყალი რომ მიეტანა, მიუხედავად იმისა, რომ ძალიან სწყუროდა, მას მეორე დაჭრილს დაუთმობდა.

„მას წაუღეთო!“ – იტყოდა

წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს), რომელმაც ადამიანები სულიერების ამგვარ მიუწვდომელ მწვერვალზე აიყვანა, მის მიერ ჩამოყალიბებული ღვთიური ქარავანის სათავეში იდგა მუდამ. გასული საუკუნის შუა ხანებში, ჰოლანდიის ქალაქ ლაჰეიში შეიკრიბა მეცნიერთა საბჭო, რომელსაც უნდა დაედგინა მსოფლიოს ასი დიდი ადამიანი. ამ საბჭოს ყველა წევრი ქრისტიანი იყო. მათ მიერ განსაზღვრული კრიტერიუმების ჩარჩოში, პირველი ადგილი მუჰამმედ შუამავალმა დაიკავა და ისინიც იძულებული გახდნენ, ეს ეღიარებინათ.

ძალიან საყურადღებო საკითხია, რომ შუამავლის თანამიმდევრების 90 % -მა ისლამს მიანიჭა უპირატესობა ალლაჰის შუამავლის უბადლო პიროვნული ხასიათით, უმაღლესი ზნეობითა და გასაოცარი თვისებებით მოხიბლულმა. მისი უპირველესი მტრებიც კი, მისი დახასიათებისას, არასდროს იყენებდნენ სიტყვებს „მატყუარა“ ან „მჩაგვრელი, მაშინაც კი, როცა მისთვის ბოროტების გაკეთება უნდოდათ, საქებარი სიტყვების მეტს, ვერაფერს ამბობდნენ.“



*„ღმერთმანი, სულ არ მეშინია, რომ თქვენ ჩემ შემდეგ, ისევ კერპთაყვანისმცემლობას მიუბრუნდებით. მე მეშინია, რომ ამქვეყნიურობისთვის, ერთმანეთს დაუპირისპირდებით და იჩხუბებთ! (ჯენაიზ, 71)*



*მოდი გავიცნოთ ერთმანეთი, საქმე გავაადვილოთ,*

*გვიყვარდეს, ვიყოთ შეყვარებულები;*

*ეს ქვეყანა არავის შერჩება! (იუნუს ემრე)*

მათ, ვისაც სურს ისლამს გული მიუძღვნას და ემსახუროს კარგად უნდა იცოდნენ, რომ ეს წმინდა საქმე, უპირველესად, ადამიანის გამაცოცხლებელია და ყოველი ადამიანი მის ნამდვილ არსს უნდა მიუახლოვდეს იმაზე ფიქრით, რომ ღმერთის შექმნილი არსებაა. ვინაიდან ისლამის იდეალი, სამყაროში შექმნილი ყველაზე ლამაზი ფორმის არსების—ადამიანის განსწავლულობაა. ეს კი ადამიანის ბუნებაში ჩადებული სრულყოფილების დამჩრდილავი ყოველგვარი წარმავალი ზეგავლენისგან გაწმენდით, მისი გაცოცხლებაა. ამ დონესთან მიღწევა მხოლოდ გულის კრიტერიუმების შესაბამისი სილამაზის გამწვანებითაა შესაძლებელი.

ამისათვის ისლამმა ზნეობის სრულყოფილება საფუძვლად აიღო, მისი ფავორიტების დაბადებიდან აღზრდა დაიწყო და ისეთ პიროვნებებად ჩამოაყალიბა, რომელთაც მთელი კაცობრიობა განცვიფრებაში მოჰყავდათ. ადამიანები, რომლებიც ვნებას აყოლილი ცხოველების მდგომარეობაში იყვნენ, ანგელოზებს დაამსგავსა. მაგალითად ომარ ბინ ჰათაბი, რომელიც ერთ დროს თავის ქალიშვილებს ცოცხლად მარხავდა, იქცა ადამიანად, რომელიც ჭიანჭველასაც კი არ დაადგამდა ფეხს.

ამ გადასახედიდან, ისლამი, ადამიანებთან სიყვარულით მიახლოებულ ერთ სულს წარმოადგენს. ისლამის მიერ გულებში განთავსებული თანაგრძნობის მარცვლიდან ამოხეთქილი პასუხისმგებლობის გრძნობა ადამიანში ქცევას სრულყოფს და შედეგად ორ სამყაროში ბედნიერებას მოაპოვებინებს. ვინაიდან, ისლამი ადამიანის გამაცოცხლებელია, მისი უმაღლესი კონსტრუქციის მიერ წარმოშობილი ყველა გრძნობა ნამდვილად ყველაზე ადამიანური და ჰუმანური გრძნობებია. იუნუს ემრე ამ გრძნობების შესახებ ასე ამბობს:



*მოდი, გავიცნოთ ერთმანეთი, საქმე გავაადვილოთ,*
*გვიყვარდეს, ვიყოთ შეყვარებულები,*
*ეს ქვეყანა არავის შერჩება!*

ეს მგრძნობელობა ჩვენს სახელოვან წინაპრებში, იმდენად გაიზარდა, რომ ომის შემდეგ ტყვედ ჩავარდნ-ილ მტრის მეთაურს ათქმევინა:

„რა დესპოტი ხარ, თანაგრძნობავ, რომ მტერიც კი შემაყვარე!"

ჩვენს დროში ამ ხვედრს მოკლებულმა უმეცრების, ერთმა ნაწილმა, ისლამის მომცველი უსაზღვრო წყა-ლობისა და თანაგრძნობის სრულყოფილება ტერორი-ზმის იდეასთან გააიგივა. ამგვარად, ისინი ცდილობენ მზე ლაფში ამოსვარონ. იმისათვის, რომ მასა ჰყავდეთ თავიანთი ზეგავლენის ქვეშ, მათ უჩინარი საფრთხით საშინელებასა და შიშს უნერგავენ, რისთვისაც უდანაშ-აულო ადამიანებს მსხვერპლად სწირავენ. ისლამი კი, დამნაშავე თუ ნაკლის მქონე ადამიანებისთვისაც, მიტ-ევებას, თანაგრძნობას, გულში ჩაკვრასა და ყოველივე ამის საშუალებით მათ გამოსწორებას ბრძანებს. როცა მდგომარეობა ასეთია, არსებობს იმის შესაძლებლობა, რომ ისლამი დაეთანხმოს უცოდველი ადამიანების და-შინებასა და ტერორს.

ისლამი, მისი გაჩენის პირველი დღიდან ისე, რომ არ უყურებდა, მორწმუნე იყო თუ ურწმუნო, ყველა ადამა-ინს სამართლიანად და თანაგრძნობით ექცეოდა. ქონე-ბის, სულისა და ბუნების საწინააღმდეგო ყოველგვარი მავნებლური მოღვაწეობა კატეგორიულად აკრძალა. ქონების, სულის, პატივისა და ოჯახის დაცვა, სულის სიჯანსაღე, საზოგადოებრივი წესრიგისა და წონასწო-რობის უზრუნველყოფა, სავალდებულოდ დააწესა. ისე როგორც არ შეიძლება ამ წესის ტერორიზმთან არა-ნაირად დაკავშირება, ასევე არ შეიძლება იმის უარყო-

*„(ჩემო შუამა-ვალო!) შენ მიტე-ვების გზა დაიკა-ვე, სიკეთე ბრძანე და უმეცრებისგან სახე მიაბრუნე."*
*(სურა არაფი, აიათი 199)*



ფა, რომ ამის ყოველგვარი მცდელობა საფუძველშივე აღკვეთილია.

მუსლიმ ბინ ჰარისი გადმოგვცემს:

ალლაჰის შუამავალმა ყაჩაღთა ჯგუფთან ერთად ბრძოლაში გამგზავნა. ბრძოლის ადგილს რომ მივუახლოვდით, ცხენი ავაჩქარე და ამხანაგებს გავუსწარი, ჩვენ ვინც უნდა შეგვებრძოლებოდა, ის ხალხი ჭეშმარიტებას ვაზიარე და ამგვარად ბრძოლა თავიდან ავიცილე. ზოგიერთმა უვიცმა ამხანაგმა, ვინც მდგომარეობას სწორად ვერ აფასებდა, შემარცხვინა:

„ჩვენ სამხედრო ნადავლის მოპოვების საშუალება მოგვაკელო!“ როგორც კი ალლაჰის შუამავალთან დავბრუნდით, ჩემი ნამოქმედარის შესახებ ამცნეს, მაგრამ ალლაჰის შუამავალმა თავისთან მიხმო, საქციელი შემიქო და მითხრა:

*„იცოდე, რომ შენ მიერ ხსნილი ადამიანების გამო, უდიდესმა ალლაჰმა ძალიან დიდი მადლი დაგიწერა. ჩემ შემდეგ მორწმუნეების მმართველებისთვის წერილის სახით რჩევას დაგიწერ!.“* წერილი დაწერა, ბეჭედი დაუსვა და გადმომცა. (იხ. იბნ სადი, თაბაქარ, VII, 419-420)

ერთი საოცარი სურათიც ასეთია:

ბირი მაუნეს (ადგილის სახელი) ტრაგედიის დროს, 70 მუსლიმანი მასწავლებლის მოკვლის, კიდევ სხვა თავდასხმებისა და შეთქმულებების გამო, წმინდა შუამავალმა ტომებისთვის გაგზავნილ მასწავლებელთა მისიებს დასაცავად ჯარისკაცები გააყოლა. ამ ჯარისკაცებს მასწავლებელთა დაცვა თუ არ აიძულებდათ, იარაღი არ უნდა გამოეყენებინათ. დამცველთაგან, ჰალიდ ბინ ველიდმა დადგენილ წესს გადაუხვია და ხმალი გამოიყენა. ალლაჰის შუამავალმა ეს რომ შეიტყო, დამწუხრებული ყიბლისკენ მიტრიალდა და წარმოთქვა:

*„ალი! შენი საშუალებით ვინმე ჭეშმარიტებას თუ ეზიარება, შენთვის ამქვეყნად ყველაზე დიდ სიკეთეზე, წითელი აქლემების მფლობელობაზე, უფრო სასიკეთო იქნება. (ბუჰარი, ჯიჰადი, 143)*



*„ღმერთო! ჰალიდის ნამოქმედარის თანამონაწილე არ ვარ, სინამდვილეში კმაყოფილი არ ვარ!“ ეს წინადადება სამჯერ გაიმეორა.*

შემთხვევის ადგილზე წმინდა ალი გაგზავნა და მხოლოდ ადამიანებს კი არა, ცხოველებსაც, მათ შორის ძაღლებსაც კი გამოსასყიდი გადაუხადა (იხ. ბუჰარი, აჰქამი, 35; იბნ ქესირი, ელ-ბიდაე ვენ ნიჰაიე, IV, 304-305).

ოსმალებმა, რომლებმაც ეს მაღალი ზნეობა ლოზუნგად გაიხადეს, იმ ადგილებში მცხოვრებთათვის, რომელთაც თვითონ განაგებდნენ, ისლამის მიღება არ დაუძალებიათ, კულტურული იმპერიალიზმის მსგავსი ჩაგვრა არ გამოუყენებიათ. იმ მხარეებში მცხოვრებ ადამიანებს, ალლაჰის ანაბრებად თვლიდნენ და შეგნებულად მოქმედებდნენ. ამ მოქმედების შედეგი იყო ის, რომ პოლონეთში ანდაზად იქცა სიტყვები:

„ეს ქვეყანა თავისუფლებასა და დამოუკიდებლობას ვერ მოიპოვებს მანამ, სანამ ოსმალების წინაპრები ვისტულის მდინარიდან წყალს არ დალევენ.“

ამ მხრივ ოსმალეთი იყო ის სახელმწიფო, რომელიც ერებს სხვა სახელმწიფოებს ერჩიათ. სწორედაც, როცა ფათიჰის ჯარისკაცები ქალაქის კედელს იყვნენ მიმდგარი, ბიზანტიური წარმომავლობის ქრისტიან გრანდუქ ნოტარასს აიასოფიაში გამართულ ერთ-ერთ თათბირზე ურჩიეს პაპისგან ეთხოვა დახმარება. მან კი ასე უპასუხა:

„სტამბოლში კარდინალის ქუდის დანახვას თურქების თავსახვევის დანახვა მირჩევნიაო.“

იმის გამო, რომ ღმერთის წყალობებისგან წილი გვერგო, ვალდებული ვართ ყველა ქმნილებას გულისხმიერად მოვექცეთ, ვიცხოვროთ სრულყოფილების ფორმით. ეს მდგომარეობა კი ღმერთთან მიახლოების ყველაზე ეფექტური საშუალებაა.

*ის, ვინც სამსახურს ეწევა, ვალდებულია, ისეთი მგრძნობელობითა და თავაზიანობით მოიქცეს, თითქოს მინას მინდორში მიდიოდეს..*



ერთი მორწმუნის გულისხმიერების მაჩვენებელი შემდეგი მაგალითია:

ბაიეზიდ ბისთამი მგზავრობდა, ერთი ხის ძირში შეისვენა, საჭმელი ჭამა და შემდეგ გზა გააგრძელა. ცოტა ხნის შემდეგ შეამჩნია, რომ მის აბგაზე ჭიანჭველა ცოცავდა, დამწუხრებულმა თქვა:

„ეს ცხოველი სამშობლოს მოვწყვიტეო!“

მაშინვე უკან გაბრუნდა და იმ ადგილს რომ მიაღწია, სადაც საჭმელი ჭამა, ჭიანჭველა მიწაზე გაუშვა. ვინაიდან, ის ცხოვრობდა იმ შეგნებით, რომ იმის გამო, რომ შენ არსებობ, გულისხმიერად უნდა მოექცე ყველაფერ იმას, რაც შენმა შემოქმედმა შექმნა. აქედან გამომდინარე, ის ჭიანჭველის უფლებებსაც კი პატივისცემით ეკიდებოდა.

ისლამი, რომელიც ცხოველებზეც კი ასეთი გულისხმიერებით ზრუნავს, ადამიანს ყველაზე ღირსეულ არსებად ცნობს. ამ ღირსების დაცვის გზაზე ადამიანზე ჩვეულებრივად არ ფიქრობს და სიმაღლისკენ მიმავალ მანძილს საფეხურებად ყოფს. თუ კარგად დავაკვირდებით, დავინახავთ, რომ ყველაფერი ამ იდეისკენაა მიმართული. ადამიანთან დაკავშირებული ყველა წესი ამ კრიტერიუმს შეესაბამება. ისლამის მთავარ მიზანთაგან ერთ-ერთია ვნების დაძლევა, მისი ისეთი დიდებულებით ჩანაცვლება, რომლისაც ანგელოზებსაც კი შეშურდებათ.

დღეს რომ დედამიწაზე გამეფებულია ანარქია, ადამიანები რომ იჩაგრებიან, უეჭველია, ეს მათი ვნებაზე დამორჩილებისა და ამამაღლებელ ღვთის სიყვარულს დაშორების შედეგია. ესე იგი, ისლამის უბადლო სილამაზეზე მოწყვეტის შედეგი. ამ მდგომარეობაში ისლამის კარგი გაგება, მის ღვთიურ ხმაზე გულითა და სულით ყურის დაგდება, წარმავალი ცხოვრების

*„მარცვლის შემგროვებელ ჭიანჭველასაც კი არ მიაყენო ტკივილი, ვინაიდან სული აქვს, სული კი ტკბილი და საყვარელია! (შეიჰ საიდი)“*



ყველა აუცილებლობისა და საკითხის მისით გაჯერება, ათასგვარი უბედურების ჭაობში ჩაძირული კაცობრიობის ხსნას უზრუნველყოფს. სხვაგვარად რომ ვთქვათ, ადამიანის ნამდვილი მოთხოვნილება, ისლამის უკიდეგანო შინაარსის შესწავლა და ცხოვრების მის მიხედვით წარმართვაა. ვინაიდან, მისი გამომაცოცხლებელი და ბარაქიანი მელოდია არის ის წყარო, რომლის მოთხოვნილებაც კაცობრიობას ქვეყნიერების აღსასრულამდე ექნება. წმინდა იუნუს ემრე ჭეშმარიტი სიყვარულის მიზეზით ამბობდა:

*„შემქმნელის გამო შექმნილს მოთმინებით მოექეცი!“*

ყველა არსების გულში ჩამკვრელი ეს განცხადება, განა არ არის ის მაშველი რგოლი, რომელიც დედამიწის ნებისმიერ კუთხეში მყოფ ჭეშმარიტებას მოწყვეტილ ადამიანს გადაარჩენს? ამის გაკეთებას კი ჩვენ—მუსლიმანები ვფიქრობთ. ჩვენს დროში არსებული საინფორმაციო თუ სხვა საშუალებები, ჩვენს პასუხისმგებლობას უფრო მეტად ზრდის. ვინაიდან, დღევანდელი ტექნიკური საშუალებების გამოყენებით ისლამის, რომელიც ადამიანის დამარწმუნებელი და მისთვის სუფთა წესების შემთავაზებელია, გასული საუკუნეებისგან გამოგზავნილი პროპაგანდის გაწევის ისეთ საშუალებას იძლევა, როგორც არასდროს. ეს თავისებურება, პიროვნების პასუხისმგებლობაზე მეტად, საზოგადოების პასუხისმგებლობას ზრდის. ამის კარგად გასაგებად, ბოლო დროს მომხდარ შემთხვევას მოვიყვან მაგალითად:

ამერიკაში ერთი ექიმი ჭეშმარიტებას ეზიარა და ამის აღნიშვნა ერთ-ერთ მეჩეთში გადაწყვიტა. ამ ღონისძიებას ბევრი მუსლიმანი ესწრებოდა, ექიმი სიტყვით

*„შემქმნელის გამო შექმნილს მოთმინებით მოექეცი!“ (იუნუს ემრე)*



*ის, ვინც სამსახურს ეწევა, ამის გაკეთება იმ ადგილებამდე ევალება, სადამდეც მისი გული გასწვდება.*

უნდა გამოსულიყო და ისლამის არჩევის საჭიროებაზე ესუაბრა, მაგრამ სანამ საუბარს დაიწყებდა იკითხა:

„თქვენთან, მუსლიმანებთან ერთი შეკითხვა მაქვს. სანამ საუბარს დავიწყებ, მინდა მასზე მიპასუხოთ“ და შემდეგ ეს შეკითხვა დაუსვა:

„ჩემი დედ-მამა ქრისტიანებად გარდაიცვალნენ. თქვენ გეკითხებით, სიკვდილის შემდეგ, ისინი რა მდგომარეობაში აღმოჩნდებიან?!“

საზოგადოება აფორიაქდა. ეს ამ ახალი მუსლიმანის გადწყვეტილებაზე ხომ არ იმოქმედებს, ნეტა, ღონისძიებაზე უკმეხობად ხომ არ გამოვაო და შემდეგ უპასუხეს:

„თუკი ისლამის ქადაგებას მათამდე არ მიუღწევია, მიეტევებათ. განკითხვის დღეს დაელოდებიან. ეს საკითხი განკითხვის მოედანზე გაირკვევა.“

ამის შემდეგ, ექიმმა სიტყვა ასე გააგრძელა:

„მუსლიმანებო! ჩემი დედ-მამა ჩემზე მეტად მცოდნე, სინდისიერი და სამართლიანი ადამიანები იყვნენ. ისინი, იმ საზოგადოების პირობების მიხედვით, სადაც ცხოვრობდნენ, ქრისტიანები იყვნენ და ასე გარდაიცვალნენ. წმინდა ისა, რომელიც მხოლოდ და მხოლოდ შუამავალი იყო, ღმერთს მოზიარედ გაუხადეს. ისლამზე არაფერი იცოდნენ. მხოლოდ ის თუ გაეგონათ, რომ ამგვარი რელიგია არსებობდა.

ალლაჰი თქვენგან კმაყოფილი იყოს, რომ აქ მოხვედით და მეჩეთი გახსენით. მე მიპოვეთ, ისლამის შესახებ მიამბეთ და ჭეშმარიტების შემეცნების საშუალება მომეცით. თქვენი მადლობელი ვარ. ჩემი დედაცა და მამაც მოამაგე ადამიანები იყვნენ. რატომ არც ერთი თქვენგანი არ მივიდა მათთან და არ მოუთხრო ის, რაც მე მომიყევით? ერთ წუთითაც არ მეპარება ეჭვი, რომ



ასე რომ მოქცეულიყავით, ისინი ჩემზე უფრო ადრე მიიღებდნენ ისლამს.

დიახ, ვიცი, რომ რწმენა წილად უნდა გერგოს და ბედისწერა აუცილებელია. ეს სამყარო ხომ მიზეზთა სამყაროა. თქვენ ამ მიზეზით რატომ არ მიიღეთ ზომები და თქვენი მოვალეობა არ შეასრულეთ? მე მწამს ის, რომ მათ საიქიოში ისლამის უზიარებლად წასვლა თქვენი დაუდევრობის შედეგად მოხდა. ისინი განკითხვის დღეს თქვენი მომჩივნები იქნებიან. მეც, მეც.“ კათედრაზე ცოტა ხანს ქვითინებდა, შემდეგ კი გამუსლიმანების მოტივებზე დაიწყო საუბარი.

ამ საოცარმა ამბავმა უნდა შეგვაჟრჟოლოს და ღრმად უნდა ჩაგვაფიქროს, რადგან ისლამის ქადაგება ყველა მორწმუნისთვის ღვთის მიერ მიცემული დავალებაა. დღევანდელი შესაძლებლობების პირობებში კი, ეს პასუხისმგებლობა უფრო მძიმდება. მიატოვეთ დედამიწის ერთ კუნჭულში ჯდომა, თორემ ადამიანები, რომლებმაც არაფერი იცოდნენ ისლამის შესახებ, განკითხვის დღეს მოვლენ და უყურადღებობისა და დაუდევრობისთვის პასუხს მოგვთხოვენ.



აქ ღიად უნდა ვთქვათ, რომ რწმენა პოლიტიკური მოვლენების იარაღად ვერ იქცევა. აქედან გამომდინარე, რელიგია და პოლიტიკა ერთმანეთს უნდა გაემიჯნოს. მაგალითად „ხარიჯები“ ისლამის სახელით მოქმედებდნენ, მაგრამ სინამდვილეში, ის წმინდა პოლიტიკური ანარქიული მოძრაობა იყო და არაფერი ჰქონდა საერთო ისლამთან. მეორე მხრივ, იმისათვის, რომ ადამიანების სიმშვიდე თავიანთი ინტერესებისთვის გამოეყენებინათ და ამით სარგებელი ენახათ პიროვნებები და ჯგუფები,

*„მეგობარო! გულისხმიერი, ღვთისმოსავი ადამიანების გზას დაადექი! როცა ფეხზე დგახარ, წაქცეულ ადამიანს ასაყენებლად ხელი გაუწოდე! სიკეთე აკეთე! ის, ვისაც ღმერთი უყვარს, ვაჭრობს იმ დუქანში, სადაც ბევრი არ იხედებიან.“ (შეიჰ საიდი)*



*„ადამიანო, რომელმაც ამქვეყნად ეკალი დათესე, აზრზე მოდი! შენ მიერ დათესილი ეკალი ვარდის ბაღში, სადაც ბულბულები მღერიან, არ ეძებო, შენი ნაკლი, ვარდის ბაღს არ დააკისრო. (წმინდა მევლანა)!“*

ზოგჯერ სახელმწიფოებიც კი, ისტორიის მანძილზე, პოლიტიკურ მანევრებს იყენებდნენ. იმისათვის, რომ უსამართლო დავები სამართლიანად მოეჩვენებინათ და მოწინააღმდეგეებზე ძალაუფლება ჰქონოდათ, სრულიად ლეგალური ელემენტებისთვის, რწმენისთვისაც კი და მასთან ერთად ყველა ღვთისმოსავისთვის ჩირქის მოცხების კამპანიას იწყებდნენ. ამ მიმართილებით მაგალითად გამოდგება ქვემოთ მოყვანილი იბნ სებეს თანმხლების ნათქვამი ამბავი, რომელმაც მუსლიმანების ერთმანეთზე გადასაკიდებლად ჯებელის შემთხვევა მოაწყო. შემდეგში ყველაფერი ინტრიგა გამოდგა.

„ჩემო მოდგმავ! თქვენი ცხოვრება და დიდება ადამიანების მიერ ერთმანეთის დასუსტებაზეა დამოკიდებული. ასე რომ, ისინი ერთმანეთს მიუსიეთ! ხვალ, ისინი რომ ერთმანეთს შეხვდებიან, ომი გააჩაღეთ! მათ არ დააცალოთ, სხვა რამით დაკავდნენ! იმისათვის, რომ მშვიდობისკენ არ მიბრუნდნენ, უნდა ეგონოთ, ალლაჰი ალის, ზუბეირის, თალჰასა და მათ მსგავსად მოაზროვნეებს, ერთმანეთთან აბრძოლებს. ასეა საჭირო!“ (ი. ჯანანი, ჰადისის ენციკლოპედია, XIII, 334)

ეს სიტყვები გასაღებია იმისა, რომ ისტორიისა და ჩვენს სინამდვილეში არსებული დაუდევრობისა თუ კონფლიქტების ფარდის მეორე მხარე დავინახოთ. ვხედავთ, რომ ბოლო საუკუნეში ისლამური სამყარო უთავოდ დარჩა და მუსლიმანური საზოგადოება მრავალგვარი დაუდევრობისა და კონფლიქტების ჯოჯოხეთში აღმოჩნდა. ამის ნამდვილი მიზეზის გამოსააშკარავებლად ამ სიტყვების აზრზე, კარგად დაკვირვებაა საჭირო, მსგავსი ჩვენს დროშიც არსებობს.

წმინდა მევლანა რა ლამაზად ბრძანებს:

*„მნიშვნელოვანია, რომ ვარდის ხასიათი გქონდეს. ესე იგი, ბაღში ეკლებს რომ დაინახავ, მათი განაწყე-*

*ნების, დაჩხვლეტის ნაცვლად, იქ ტანჯვის გადატანაც რომ მოგიხდეს, მაინც შედი და ისე მოეფერე, რომ გაზაფხულის კლიმატი აგრძნობინო, ამგვარად შეიძლება მთელი სამყაროს ვარდებად ქცევა!“*

*„შენ იმავე სახეზე ლაქისა და ნაკლის დანახვას, როგორ ცდილობ, სამოთხეში ეკლებს როგორ ეძებ. ვარდის კი არა, ეკლის მაძიებელო ადამიანო! შენ სამოთხეში თუნდ შეხვიდე, იქ, შენ გარდა, ეკალს ვერ იპოვი!“*

წმინდა მევლანა ამგვარ მეამბოხეებზე გულებს ამცნობს:

*„ადამიანის შემჭმელი მტაცებლების მსგავსი ადამიანები არიან. მათ მიერ წარმოთქმული სალამი და „ლა ჰავლე“ სულ ამღვრეულია, რადგან მათი გული-ეშმაკის საწოლი, თვითონ კი ეშმაკ-ადამიანები არიან.“*

*„ზოგიც ჰგავანან ყასაბს, რომელსაც მეგობრისთვის ტყავის გახდა უნდა. პირში ეუბნებიან „ძვირფასო მეგობარო“, ზურგს უკან კი დანას ლესავენ. შენს მოსატყუებლად და ტყავის გასახდელად სახეში შემოგცინის, ტკბილ, ალერსიან სიტყვებს გეუბნება. როცა ასეთი მდგომარეობაა, ვაი, მათ, ვისაც მტერი გააბრუებს!“*

ამ მდგომარეობაში მყოფმა ადამიანმა არაფერი იცის ამაღლების შესახებ. მას ღვთის სიყვარული არ გაუსინჯავს და გულისხმიერების სამყაროსგან წილი არ მიუღია, ყველაფერ ამის გამო, ადამიანობა მისთვის მხოლოდ ნიღაბია. ასეთი ადამიანების ფიქრი ჭეშმარიტებას კლავს; პოეზია სულს ხრწნის, ზნეობის ქომაგობა ზნეობას ანადგურებს. წმინდა მევლანა ბრძანებს:

*„ასეთებმა ხელში ვარდი რომ აიღონ, ის სხვებისთვის ეკლად იქცევა. მეგობართან თუ მივა, მას გველივით შეუცოცდება.“*



*მნიშვნელოვანია, ვარდის ხასიათი გქონდეს. ესე იგი, ბაღში ეკლებს რომ დაინახავ, მათი განაწყენების, დაჩხვლეტის ნაცვლად, იქ ტანჯვის გადატანაც რომ მოგიხდეს, მაინც შედი და ისე მოეფერე, რომ გაზაფხულის კლიმატი აგრძნობინო, ამგვარად შეიძლება მთელი სამყაროს ვარდებად ქცევა!*



უდიდესი ღმერთი ამ უსულგულოების შესახებ ბრძანებს:

„როცა მათ უთხრეს, დედამიწაზე შფოთი არ ჩამოაგდოთ, თქვეს: „ჩვენ მხოლოდ რეფორმატორები ვართ.“ ეს იცოდეთ, რომ შფოთის ჩამომგდებნი თავად არიან, ოღონდ (მათ ასეთად ყოფნას) ვერ ამჩნევენ.“ (სურა ბაყარა, აიათები 11-12)

ამ მდგომარეობაში ადამიანის ვნების მიერ მიღებული გადაწყვეტილებები, სურვილები და ჟინი კი არა, ალლაჰის სურვილი და ბედია მნიშვნელოვანი. ისინი, ვისაც სურთ რელიგიის მოტივებისა და პრინციპების გამოყენებით, საკუთარი საძაგელი ქმედებების განხორციელება, კარგავენ ალლაჰის კმაყოფილებას, ალლაჰის, რომელიც ყველაფერ ამისგან თავისუფალია. სწორედაც, დედამიწაზე პანიკის დამთეს და შუამავლების მომკვლელ საზოგადოებაზე უდიდესი ალლაჰი ასე ბრძანებს:

„ებრაელებს: „ის ვინც მოკლავს ერთ ისეთ ადამიანსაც კი, ვისაც ერთი ადამიანიც არ მოუკლავს და დედამიწაზე პანიკა არ დაუთესავს, თითქოს მთელი კაცობრიობა მოეკლას, ის კი, ვინც ერთი ადამიანის სიცოცხლის მიზეზი გახდება, თითქოს მთელი კაცობრიობა გაეცოცხლებინოს.“ კანონი დავწერეთ (ფარძად დავაწესეთ). უეჭველია, რომ მათთან ჩვენი შუამავლები აშკარა მტკიცებულებებით მივიდნენ. ამის შემდეგ, კვლავაც მათგან უმრავლესი, დედამიწაზე (ყველა საკითხში) საზღვრებს გადავიდა.“ (სურა მაიდე, აიათი 32)

ვინაიდან, უსამართლოდ ადამიანის მკვლელი უდანაშაულო არსებას დაესხა თავს, მისი სიცოცხლის უფლება არ ცნო და ამგვარად ამ საკითხში სხვებსაც გამბედაობის ძალა მისცა. ამგვარად, ის, ვინც ერთ ადამიანს მოკლავს, მთელი კაცობრიობის მკვლელად

*„გაზაფხულზე ქვა ამწვანდება? მიწა იყავი და შენვან ფერად- ფერადი ყვავილები და ვარდები გაზარდე!“ (წმინდა მევლანა)*



ითვლება და ალლაჰის უდიდეს სასჯელსა და სატანჯველს იმსახურებს. ყველა ის, ვინც ერთ არსებას მაინც სიცოცხლეს მიანიჭებს, ესე იგი მიუტევებს, ან მის მოკვლას ხელს შეუშლის, მისი სიცოცხლის გაგრძელებას უზრუნველყოფს, კაცობრიობისთვის სიცოცხლის მინიჭებად ეთვლება.

წმინდა მევლანა, რომელიც უკვდავების წყლის მომცემს ჰგავს, ამბობს:

*„სიცოცხლის წყლის ნაპირზე არავინ მოკვდება!“*

ეს გამონათქვამი ღმერთის რწმენის მგრძნობელობას ირეკლავს.

შეიძლება ვთქვათ, რომ ისლამის ყველა პრინციპი და საყრდენი ამგვარი მგრძნობელობის გარშემო ტრიალებს. აქედან გამომდინარე, ისლამი ადამიანებს უპირველესად რწმენას, შემდეგ ლამაზ ქცევებს, მათთან დაკავშირებულ თანაგრძნობას, სამსახურს, ცოდნას, თავაზიანობას, კანონის მორჩილებას უნერგავს და ამგვარად ნამდვილი მნიშვნელობით აცოცხლებს.



გულისხმიერებაა ის, რაც მორწმუნეს შეაძლებინებს რწმენის ბურუსში ცხოვრებას, ვნებისგან თავის დახსნას და ამგვარად სულს გაუღრმავებს და შორსმჭვრეტელად აქცევს. გულისხმიერების ნაყოფი კი გულუხვობა, მორჩილება, სამსახური, მიტევება და შურისგან განთავისუფლებაა. ყველაფერ ამის მაცოცხლებელი წყარო კი — რწმენაა.

ყველა გულწრფელად გაწეული სამსახური, ყველა მოქმედება თუ მდგომარეობა, რომელიც ვნებას დააძლევინებს, ადამიანებთან ან სხვა არსებებთან მიაღწევინებს ადამიანს, ალლაჰთან აახლოებს და მასთან შეხვედ-

*„იმისთვის, რომ გაზაფხულზე ვარდის ხის სილამაზით დატკბე, შემოდგომაზე მას ნუ დაამტვრევ! (შეიჰ სადი)*



რის შესაძლებლობას ზრდის. წინააღმდეგ შემთხვევაში ვნებები დედამიწაზე ჩვენი მოვლენის მთავარ მიზანს დაჩრდილავს.

რწმენა და მისი შედეგი, ლამაზი ქცევების სისტემა ისლამის სიმშვიდისა და ბედნიერების მთავარ პრინციპებს ქმნის. ამის გამო, ღვთისმოშიშმა მორწმუნეებმა ჭკუა-გონება ღმერთისკენ უნდა მიმართონ, სხეულის ორგანოები კი კეთილ, კარგ, სასარგებლო საქმეებს მიუძღვნან და ცხოვრება ლამაზად გააგრძელონ. ყველაფერ ამის შემდეგ, როგორც წმინდა მევლანა ამბობს:

*„რა ბედნიერია ის მახინჯი, რომ ლამაზების ჩარჩოა! ვაი, იმ ვარდის სახიანს, რომ დაუმეგობრდა ადამიანს, რომელიც ზამთარივით ცივია!“*

ჩემო ალლაჰო! ორივე სამყარო ისლამის სილამაზეებით ძვირფასი გახადე! ყველა სახელმწიფო და ერი, მთელი ისლამური სამყარო, მთელი კაცობრიობა, ყოველგვარი ინტრიგისა და უბედურებისგან დაიფარე!

ამინ!

*ხალხის სამსახური ადამიანს ყველა ქმნილების საშველად გააქცევს. ცოდვილსაც კი თანაგრძნობას გაუწევს. მათ გველის ცივი და მოწამლული ენით კი არა, წყალობის ენით მიუახლოვდება, მათ გულებს დაიპყრობს.*

# სამსახურში ჭეშმარიტების შემეცნებისა და გულმოწყალების ფორმა



ყოველივე იმისათვის, რომ სამსახურის გაწევით ალლაჰის კმაყოფილება მოვიპოვოთ, ესე იგი, ის სრულყოფილად შევასრულოთ, გარკვეული თვისებებით აღჭურვაა საჭირო. ყოველივეს სათავეში მიზნის დასახვა დგას. მიზანი ალლაჰის კმაყოფილების მოპოვება უნდა იყოს. მიზანი არ უნდა იყოს ის, რომ სხვებს ათქმევინოთ, რა კეთილი ადამიანია და ამით თავი მოიწონოთ. ამგვარი ვნების სურვილებით ის დიდებული მიზანი არ უნდა დაიჩრდილოს. სამსახური გულისხმიერად და თავაზიანობის დაცვით უნდა შესრულდეს. უნდა ვეცადოთ, მას, ვისაც ვეხმარებით, თავმოყვარეობა არ შეელახოს!

რა საოცარი მაგალითია თქმულება ერზრუმელ იბრაჰიმ ჰაქქის შესახებ:

იბრაჰიმ ჰაქქი ერზრუმის ერთ სოფელში მიიწვიეს, რათა რამაზანში მათთვის რჩევა-დარიგებები მიეცა, ექადაგა. მას ერთი დაქირავებული არამუსლიმანი მსახური ცხენით გაუგზავნეს, რათა სოფლამდე ჩაეყვანა. გზას გაუდგნენ. რადგანაც ცხენი ერთი ჰყავდათ, იბრაჰიმ ჰაქქიმ გადაწყვიტა ისევე მოქცეულიყო, როგორც წმინდა ომარი, რომელიც მონასთან ერთად მგზავრობისას აქლემზე მორიგეობით ჯდებოდა. მსახური იბრაჰიმს შეეწინააღმდეგა:

„სოფლელები, ამის შესახებ რომ გაიგონ, წამეჩხუბებიან და საზღაურსაც არ მომცემენ!“

იბრაჰიმ ჰაქქიმ უპასუხა:

*ისლამის ზნეობის საფუძველს თუ მოვძებნით, მას სიყვარულისა და გულწრფელობის ორიენტირებით ღმერთთან დაახლოებასა და მის მსახურებაში ვიპოვით.*



*მე არ მოვსულვარ დავისთვის,*
*მოვედი სიყვარულისთვის.*
*მეგობრის სახლი გულია,*
*მის აღსადგენად მოვედი!*
*(იუნუს ემრე)*

„შვილო, ბოლო ამოსუნთქვამდე ჩვენი მდგომარეობა უცნობია! შენ, სოფლელები წამეჩხუბებიანო, ღელავ, მე კი ალლაჰის წინაშე წარდგომისა და ანგარიშის ჩაბარების, განსჯის მეშინია!“ ამგვარად, ცხენზე დაჯდომა მორიგეობით გადაწყდა.

ღვთიური სასწაული ზუსტად მაშინ იყო, როცა სოფელში უნდა შესულიყვნენ, ისე როგორც წმინდა ომარის შემთხვევაში, ახლაც ცხენზე მოსამსახურის შეჯდომის ჯერი იყო. საცოდავ კაცს სოფლელების ეშინოდა, ცხენზე შეჯდომაზე უარი თქვა და იბრაჰიმ ჰაქქს დაუთმო. უთხრა:

„შენი ჯერიაო!“– ცხენს წინ გაუძღვა და სოფელში შევიდა.

ხალხმა ეს რომ დაინახა, მსახურს მაშინვე გარს შემოერტყა, ბილწი სიტყვებით ლანძღვა და ჩხუბი დაუწყო:

„უზრდელი! იმასაც კი არ შეხედა, რომ ახალგაზრდაა და ცხენზე თვითონ შეჯდა, ეს თეთრწვერა მოხუცი მასწავლებელი კი ფეხით ატარა! ეს არის შენი ერთგულება?! ჩვენ განა ასე დაგარიგეთ?!“

იბრაჰიმ ჰაქქიმ მდგომარეობის ახსნა დააპირა თუ არა, ხალხმა ლანძღვა-გინება შეწყვიტა. ამ დროს ერთმა სოფლელმა მსახურს უთხრა:

„ადამიანო! ამდენი ღირსება ნახე და განიცადე, გამუსლიმანდი, მაინც!“

მოსამსახურე რამდენიმე წუთს დუმდა, შემდეგ კი ეს საოცარი პასუხი გასცა:

„თქვენ თქვენს რჯულს მიქადაგებთ! მაგრამ სინამდვილეში ამ წმინდა ადამიანის რწმენაზე მეპატიჟებით, ეს რწმენა კი მე ჯერ კიდევ გზაში მივიღეო!“

უკიდეგანო გულის პატრონის მხრიდან წარმოდგენილი ეს მაგალითი ჭეშმარიტების, შემეცნებისა და



გულმოწყალების ფორმაა. ადამიანზე პატივისცემით მოპყრობა შექმნილ არსებაზე ისევე შეხედვაა, როგორც მათ შემოქმედი უყურებს. ამისათვის ღვთისმოსავები ადამიანს უცქერიან ისე, როგორც დედამიწაზე ალლაჰ-ის „ხალიფას" (ბრძანების გამტარებელი). და მას უახლოვდებიან, როგორც ალლაჰის საიდუმლოს (იხ, სურა ჰიჯრა, აიათი 29). ისინი როგორი ცოდვიანებიც არ უნდა იყვნენ, მათში არსებულ სრულყოფილებას შეხედავენ და ცოდვებს ზურგს შეაქცევენ. ის ღვთისმოსავი ადამიანები, ადამიანს იმედს ადვილად არ გადაუწურავენ, ისინი უზრუნველყოფენ, რომ მათ იმედი არ დაკარგონ. ეს ხასიათი ჭკუასა და გრძნობას—ორივეს საჭიროებს, ვერც ერთს ვერ უარყოფს. უდიდესი ღმერთი ყურანში ყველაზე ხშირად სახელებს „რაჰმანსა და რაჰიმს" (მოწყალე და შემწყალებელი) იყენებს, რითაც მოწყალებისკენ მოგვიწოდებს. მთელი სამყაროს წყალობის მომცველი სურაც კი მოავლინა „რაჰმანი" და პირველი აიათი კვლავ ამ სახელებით დაიწყო.

ამ გადასახედიდან, ადამიანის გულის ფანჯარასთან, ესე იგი, ჭეშმარიტებისა და გულმოწყალების ფორმის სამეთვალყურეო ადგილთან მიახლოება, ალლაჰის კმაყოფილებისთვის ყველაზე შესაბამისი და შედეგის გადასახედიდან ყველაზე ნაყოფიერია. ამავე დროს აცოცხლებს ადამიანში დამალულ დიდებულ სილამაზეებსა და გრძნობებს, რადგანაც ეს ფორმა ორივე მხარეს ერთნაირად მოაპოვებინებს მშვენიერებას, სრულყოფილებას, სიყვარულსა და სამართლიანობის სურვილს. ეს ფორმა იუნუსისგან — იუნუსების, მევლანასგან — მევლანების ჩამომყალიბებელი ელექსირითა და აზრით მომკვდარი უამრავი ავადმყოფი სულის სიცოცხლის წყაროა.

*„თუკი გინდათ მოგვეწონოთ, არ დაივიწყოთ, რომ ეს გულის მოგებაზეა დამოკიდებული!"*



ამიტომაც, მისტიციზმის თუნდ შინაარსს, თუნდ ისლამის ქადაგებასა და გაწეულ სამსახურში გამოყენებას თუნდ გამოყენების ფორმებს, ყოველთვის დიდი მნიშვნელობა აქვს. ისტორიული სინამდვილეა, რომ მაშინ, როცა ანატოლიის სოციალურ წყობაში შემოჭრილი, მონღოლი თავდამსხმელების პერიოდში გაიზარდა ორი დიდი მისტიკოსი იუნუს ემრე და მევლანა. ორივე მათგანი ცალ-ცალკე იქცა სიმშვიდის წყაროდ და მათ ამღვრეულ მასას, გახსნილ ჭრილობებსა თუ დაღლილ გულებს მკურნალობა და ნუგეში შესთავაზეს. მათ დაუდევარი ადამიანები აღიქვეს ავადმყოფებად, რომლებიც გადარჩენას ელოდებიან და მათ სიძულვილით არასდროს ექცეოდნენ. იუნუსი რა ლამაზად ამბობს:

*მე არ მოვსულვარ დავისთვის,*
*მოვედი სიყვარულისთვის;*
*მეგობრის სახლი გულია,*
*მის მოსავებად მოვედი!* (იუნუს ემერე)

ეს დიდი ადამიანები გულების ასაშენებლად მოვიდნენ და ადამიანებს მუდამ გულის ფანჯრიდან უცქერდნენ. ისინი გარშემომყოფებს მუდამ სიყვარულსა და თანაგრძნობას უნაწილებდნენ და ბევრი ადამიანისთვის ჭეშმარიტების შემეცნების საშუალებად იქცნენ. ისინი სხვაგვარად რომ მოქცეულიყვნენ, უფსკრულში მყოფ ადამიანებთან კავშირი მთლად გაწყდებოდა და საბოლოოდ ასეთი ადამიანებისთვის ქადაგების შესაძლებლობა აღარ დარჩებოდა ეს კი ღვთის სურვილს ეწინააღმდეგება, ვინაიდან, უდიდესი ღმერთის სურვილია ადამიანები იხსნას ჭაობიდან. ამის გამო, მან კაცობრიობის არსებობის მანძილზე ათასობით შუამავალი მოავლინა და ყველაზე ლამაზი ფორმით გულების რეაბილიტაცია ბრძანა. იმავე მიზნით ეწყალობათ ადამიანებს

*„(ჩემო შუამავალო! ადამიანები) ღმერთის გზაზე ბრძნული და ლამაზი რჩევით მოიხმე და (საჭიროებისას) მათ ყველაზე ლამაზი ფორმით შეებრძოლე!“ (სურა ნაჰლი, აიათი 125)*

წმინდანები, რომლებიც მათი მორალური აღზრდით ამ შუამავლურ მისიას აგრძელებდნენ.

თანაგრძნობისა და წყალობის ერთადერთი წყარო, უდიდესი ღმერთი, ადამიანებისთვის ქადაგების ფორმების შესახებ ასე ბრძანებს:

„(ჩემო შუამავალო! ადამიანები) ღმერთის გზაზე ბრძნული და ლამაზი რჩევით მოიხმე და (საჭიროებისას) მათ ყველაზე ლამაზი ფორმით შეებრძოლე!“ (სურა ნაჰლი, აიათი 125)

„ვინ იქნება უფრო ლამაზი სიტყვის მთქმელი გარდა იმისა, ვინც იქნება სიკეთის მქმნელი და მთქმელი იმისა, რომ მე ალლაჰის წარმოგზავნილთაგანი ვარ, რითაც ადამიანებს ალლაჰთან მოიხმობს! სიკეთე და ბოროტება თანასწორი არ არის. შენ ეცადე (და) ბოროტება ყველაზე ლამაზი ფორმით დააბრკოლო! იმ დროს (დაინახავ რომ), ის ვინც შენი დაუძინებელი მტერია, შენს გულითად მეგობრად იქცევა!“ (სურა ფუსსილეთი, აიათი 33-34)

ამ რჩევის გამოყენების საშუალებით ისტორიაში ბევრჯერ მოხერხდა ეკლის მსგავსი სულის ვარდად ქცევა. უკუნი სიბნელე ბევრჯერ იქცა ღვთიურ ნათლად.

ამ ჭეშმარიტების გათვალისწინებით, წმინდა მევლანა მორწმუნე და ურწმუნო ადამიანებისთვის სწორი გზის მიმართულების ჩვენების მნიშვნელობაზე ასე საუბრობს:

*„შავი და ჟანგიანი რკინა თუ გაიწმინდება ან გაპრიალდება, ჟანგი მოსცილდება! სარკე რკინის თუ იქნება, როგორც კი გაპრიალდება, ბრწყინავს და პრიალდება. იქ ფორმები, გარეგნობა ჩანს.“*

*„გულის სამყარო არ აამღვრიო, რომ მასში მოხეტიალე მთვარე და ვარსკვლავები დაინახო! რადგან*



*„შვილო, სიკეთე ჰქმენ, რადგანაც ველურ ცხოველების – მახით, ადამიანის გულის მონადირება კი სიკეთით შეიძლება!“ (შეიჰ სადი)*



*ადამიანები წყაროს წყალს ჰგვანან; წყალი როგორც კი აიმღვრევა, მასში ვერაფერს ვეღარ დაინახავ!“*

როგორც წმინდა მევლანა ბრძანებს, ადამიანის სული ანკარა წყაროს ჰგავს. მაგრამ მას ბოროტი საქმეები და ცოდვები როგორც კი ამღვრევს, არაფერი აღარ ჩანს. ამ მდგომარეობაში სულიერების მარგალიტებისა და ჭეშმარიტი სინათლის დასანახად ამ წყლის გასუფთავებაა საჭირო. აქედან გამომდინარე, მისტიციზმის მიზანია ვნებების ჩაცხრობა და პიროვნებებისა და საზოგადოებისთვის სიმშვიდის მოტანა, ვინაიდან, უდიდესმა ღმერთმა ადამიანი სიფაქიზით, დახვეწილობითა და ღრმა გრძნობებით შეამკო. ადამიანის ნამდვილი ღირებულება არის ის, რომ გულის სამყარო ამ თვისებების პროპორციულად განავითაროს. სულიერებით აღსავსე გულები- კარგი ზნეობის, ღვთიმოსავობისა და მორალის გამომვლინებებია. ამგვარად, ადამიანი ყველაზე ლამაზად გაამართლებს იმას, რომ ის ღმერთმა ყველაზე გამორჩეულ არსებად შექმნა.

აქედან გამომდინარე, არცერთ ადამიანს, მიუხედავად იმისა, ის ურწმუნოა, პოლითეისტი თუ ცოდვებში ღრმად ჩაფლული, არ უნდა მოაკლდეს ბედნიერება იმისა, რომ ჭეშმარიტება ექადაგოს. ბედნიერების საუკუნეში ამის ბევრი მაგალითი არსებობდა. ერთ-ერთი მათგანი ასეთია:

ალლაჰის შუამავალი ძალიან დამწუხრებული იყო ბიძა წმინდა ჰამზას სიკვდილით. ის შეჰიდად ვაჰშმა აქცია. მიუხედავად ამისა, მან ერთ-ერთი მისი თანამიმდევარი ვაჰშთან ისლამის საქადაგებლად გაგზავნა. ვაჰშმა ალლაჰის შუამავალს პასუხად უთხრა:

*უსიყვარულოდ და გულისხმიერების გარეშე გაწეული სამსახური გულის დამსხვრევაა.*

„მუჰამმედ! შენ როცა აცხადებ: „ადამიანის მკვლელი, ან ალლაჰისთვის მოზიარის გამხდომი, ან მრუში, განკითხვის დღეს ორმაგ ტანჯვაში ჩავარდებიან და

ჯოჯოხეთში დამდაბლებულნი სამარადჟამოდ დარჩებიან“ (სურა ფურყანი, აიათები 68-69). - ალლაჰმა ასე ბრძანაო, ჩემთვის ისლამის ქადაგებას როგორ ბედავ? მე ხომ ეს ყველაფერი ჩავიდინე. ჩემთვის ხსნის გზა არსებობს სადმე?“

მათზე უდიდესმა ალლაჰმა შემდეგი აიათი მოავლინა:

قُلْ يَا عِبَادِيَ الَّذِينَ أَسْرَفُوا عَلَى أَنفُسِهِمْ لَا تَقْنَطُوا مِنْ رَحْمَةِ اللَّهِ إِنَّ اللَّهَ يَغْفِرُ الذُّنُوبَ جَمِيعاً إِنَّهُ هُوَ الْغَفُورُ لرَّحِيمُ

„უთხარი: ჩემო ღვთისმსახურებო, ვინც სულებს უსაზღვროდ უსამართლოდ მოექეცით, ალლაჰის შეწყალების იმედი არ გადაიწუროთ, რადგან ალლაჰი ყველა ცოდვას მოგიტევებთ. უეჭველია, რომ ის მიმტევებელი და უსაზღვროდ მოწყალეა!“ (სურა ზუმერი, აიათი 53)

შედეგად ვაჰში აიათში ნამახარობლევით გამხიარულდა და თქვა:

„ღმერთო ჩემო, შენი წყალობა, როგორი უსაზღვროა!“

ყველაფერი მოინანია და ამხანაგებთან ერთად გამუსლიმანდა.

ალლაჰის შუამავალს თანმხლებმა თანამიმდევრებმა ჰკითხეს:

„ალლაჰის შუამავალო, ეს მიტევება და მოწყალება მხოლოდ ვაჰშისთვისაა განკუთვნილი თუ ყველა მუსლიმანისთვის?“

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„ყველა მუსლიმანისთვის!“* (იხ. ეისემი, მეჯმაუ ზევაიდი, X, 214-215)

უჰუდში წმინდა ჰამზას შეჰიდად მქცეველი ვაჰში ახლა უკვე წმინდა ვაჰში იყო. ამ ჭეშმარიტების



*„გულისხმიერება ერთმანეთისადმი თანაგრძნობა არ არის მხოლოდ. თანაგრძნობაა გულისხმიერება, რომელიც ყველა არსებას მოიცავს. დიახ, ყველა არსებას!“ (ჰაქიმი, მუსთედრექი, IV, 185)*



შემეცნებითა და ღვთიური წყალობის გამო სიამოვნებ-ით აღვსილი, იმ იმედით, რომ მას მიეტევებოდა წმინდა ჰამზას სისხლის საფასურად, ომში წმინდა მუჰამმედ შუამავალს (ს.ა.ს) მეთვალყურეობდა, რათა მას რაიმე საფრთხე არ დამუქრებოდა.

გულებმა, რომლებიც მოინანიებენ, უნდა იცოდნენ, რომ როგორც ამ თქმულებიდან ჩანს, ყველაზე ნამდ-ვილი, სრულყოფილი თანაგრძნობისა და სიყვარულის მელოდიები თავად წმინდა შუამავლისგან გაისმა. ერთი სიტყვით, კაცობრიობის დამამშვიდებელი, განმკურნებე-ლი და სასიხარულო ნოტები მისი წმინდა ტუჩებისგან გაისმა. უკიდეგანო მიტევებისა და დიდსულოვნების ზღვა და მისი იმედის სანაპირო კვლავ წმინდა შუ-ამავლის დიდსულოვნებით გამოჩნდა. ყელა ცოდვის მიუხედავად, ღმერთის მიმართვა ადამიანებისადმი „ჩემო ღვთისმსახურებო!"—კვლავაც წმინდა შუამავლის პატი-ვისცემის გამო მოხდა.

ამ გადასახედიდან, ალლაჰის წყალობის წინ წამო-წევასა და ამგვარად იმედის მომცემი ფორმით სწავ-ლებას, ჩევნს დროში დასავლეთის მიერ შექმნილი სუ-ლიერი კრიზისის პირობებში, არაჩვეულებრივად დიდი მნიშვნელობა აქვს. ადამიანის ჭკუის დაპყრობა ჩხუბის კი არა, გრძნობის გზით უფრო სასარგებლოა ვინაიდან, მათთან კამათით მათი შეხედულებების შეცვლა შეუძ-ლებელია, რადგან ჭკუა საწინააღმდეგოს დამტკიცებას ელობება. იმისათვის, რომ ნამდვილად მოხდეს გულთან დაახლოება, ყოველივე თავაზიანობითა და გულისხმი-ერებითაა შესაძლებელი, რაც ზეგავლენის მოხდენის უფრო ეფექტური საშუალებაა.

*„წამალი ეძებს ავადმყოფ და დაჭრილ ადამიანებს, რათა ისინი განკურნოს. სადაც დარდია, წამალიც იქ მიდის. სადაც ჩაღრმავებული ადგილი - ორ-მოა, წყალი იქ ჩაედინება. თუ შენ გულისხ-მიერების წყა-ლი გესაჭიროე-ბა, შენც ასე მოიქეცი! უპატრონოებს, უპოვართ დაუახლოვდი!" (წმინდა მევ-ლანა)*



შეცდომებში, ამბოხსა და ცოდვებში ჩაძირულ ადამიანის გაკრიტიკებამდე, შერცხვენამდე და რწმენის ბრძანებების შესრულების მოთხოვნამდე, მისი გულის მოგებას უნდა ეცადო. იმისათვის, რომ მას პიროვნულად დაუახლოვდე და მასზე მოახდინო ზეგავლენა, უპირველესად უნდა ეცადო, რომ მის სიყვარულს ჩაუყარო საფუძველი. როცა გული უკვე მზად იქნება, შეცდომების გამოსწორება ნელ-ნელა შეიძლება. ამავე დროს მატერიალური, სულიერი პატივი თუ თავაზიანობა, ადამიანში სულიერ ნაყოფს გამოიღებს. ამ საკითხთან დაკავშირებით წმინდა შუამავალი ბრძანებდა, რომ ცოდვის კვამლში დახრჩობილი გულებისთვის ფანჯრის გაღება და ნაზად შებერვაა საჭირო:

*„ჩემი ალერსი ჩემს მიმდევრებს შორის ეკუთვნით მათ, ვინც დიდ ცოდვებს სჩადიან!“* (აბუ დაუდი, სუნნეთი 20)

ალლაჰის შუამავლის ამგვარ მოპყრობას ცოდვილებისადმი წმინდა მევლანა რა ლამაზად გამოხატავს:

*„წამალი ეძებს ავადმყოფ და დაჭრილ ადამიანებს, რათა ისინი განკურნოს. სადაც დარდია, წამალიც იქ მიდის. სადაც ჩაღრმავებული ადგილი - ორმოა, წყალი იქ ჩაედინება.“*

*„თუ შენ გულისხმიერების წყალი გესაჭიროება, შენც ასე მოიქეცი! უპატრონოებს, უპოვართ დაუახლოვდი!“*

იმისათვის, რომ წამალმა იმოქმედოს, უპირველესად ჭრილობის მიკრობებისგან გაწმენდაა აუცილებელი. ეს ნიშნავს გულის მიკრობებისგან განწმენდას, ესე იგი, მონანიებას. წამალი მხოლოდ ამის შემდეგ იმოქმედებს.

სხვა წმინდა ჰადისში ნათქვამია:



*„უდიდესი ღმერთი ბრძანებს: „ღმერთის (ნამდვილი) ღვთისმსახურები არიან ისინი, ვინც დედამიწაზე მოკრძალებით დადიან და უცნობ ადამიანებს, რომლებიც უკმეხ სიტყვებს ესვრიან (ისე რომ შეურაცხყოფას არ მიაყენებენ) „სალამს“ ეტყვიან და (ჩაივლიან). (სურა ფურყანი, აიათი 63)*



*ღვთიური სიხარულით აღვსების მსურველები გულის ბაღიდან პატიების სურნელების მფრქვეველი არიან. ვინაიდან, მიტევება იმის საფუძველია, რომ თავადაც მიგვეტევოს. ის, ვინც არ მიუტევებს, საკუთარ თავს გაანადგურებს.*

*„ის, ვინც ცოდვებს (გულწრფელად) მოინანიებს, ისეთი გახდება, თითქოს ცოდვა არც ჩაედინოს!“* (იბნ მაჯე, ზუჰდი, 30)

აქ მოცემული სამახარობლო და ამისათვის საჭირო პირობა უდიდესი წყალობის გამოვლინებაა.

ისე როგორც ყველა შუამავალი, ამ კრიტერიუმების ჩარჩოში ჭეშმარიტების გზის ჩვენებისა და მოწყალებისას დელიკატურობას დიდ ყურდღებას აქცევდნენ, მათი ნებართვით ამგვარად მოქმედი წმინდანებიც ასე იქცეოდნენ. ამის საფუძველზე, რწმენის პირველ ნაყოფად გულისხმიერება იქნა აღიარებული და ღვთისმსახურება მოკლედ ამ ორი კრიტერიუმით განისაზღვრა:

ა) ალლაჰის ბრძანებების პატივისცემით შესრულება;

ბ) სამყაროს შემოქმედისადმი პატივისცემა. მისი ქმნილებებისადმი თავაზიანობა და გულისხმიერიება.

ფუდაი იბნ იაზი ამ კრიტერიუმების შესაბამისად მცხოვრები მორწმუნისთვის კარგი მაგალითია:

ერთხელ, როცა დაინახეს, ტიროდა, ჰკითხეს:

„რატომ ტირიო?“

უპასუხა:

„ჩემი მჩაგვრელი ერთი მუსლიმანი მეცოდება და იმიტომ ვტირი! ჩემი ნაღველი განკითხვის დღეს მისი შერცხვენის გამოა გამოწვეული.“

ეს სრულყოფილი ადამიანი გულისხმიერებისკენ მიმართვას ასეთ კომენტარს უკეთებს:

*„წყალობის ზღვა რომ აღელდება ქვებიც კი სიცოცხლის წყალს დალევენ. ასი წლის მკვდარი საფლავიდან ამოვა, ეშმაკისეული შავი სახეები ისეთ ანგელოზის სახეებად იქცევიან, რომ სამოთხის გოგონებსაც შეშურდებათ.“*



თქმულების მიხედვით, იბრაჰიმ იბნ ედჰემმა ერთ მთვრალს მოთხვრილი პირი დაბანა, როცა მას ჰკითხეს, ეს რატომ გააკეთეო, უასუხა:

„ალლაჰის სახსენებლად შექმნილი პირი მოთხვრილი რომ დამეტოვებინა, მისდამი უპატივცემულობაში ჩამეთვლებოდა."

კაცი გონს რომ მოვიდა, უთხრეს:

„ღვთისმოსავმა იბრაჰიმ იბნ ედჰემმა პირი დაგბანაო."

ამ მდგომარეობამ შერცხვენილი მთვრალის გული გამოაფხიზლა და თქვა:

თუ ასე იყო, მოვინანიებო.

იბრაჰიმ იბნ ედჰემს ამის შემდეგ ესიზმრა:

„შენ ჩვენ გამო მას პირი დაბანე, ჩვენც შენ გამო მას მონანიების წყალი დავალევინეთ."



უდიდესმა ღმერთმა წმინდა შუამავალსა და მისი სახით ყველა მის მიმდევარს უბრძანა:

خُذِ الْعَفْوَ وَأْمُرْ بِالْعُرْفِ

„შენ (მუდამ) მიტევების გზა აირჩიე და სიკეთე ბრძანე!" (სურა აარაფი, იათი 199)

ამ ბრძანების შესრულების ყველაზე კარგი მაგალითი ჩვენთვის, უეჭველია, ალლაჰის შუამავალია. მის მიერ წარმოდგენილი მაღალი ზნეობა, წყალობა თუ მიტევების გამოვლინებები, ისეთ მიუღწეველ საფეხურამდე იყო ამაღლებული, რომ თვით ანგელოზებსაც შეშურდებოდათ. აი, ერთი მათგანი:

მექის გათავისუფლების დღეს ალლაჰის შუამავალმა საყოველთაო მიტევება გამოაცხადა. მექაში, რო-

*უგრძნობი და ცივი გული ნაყოფიერი არ არის.*



მელიც წლების განმავლობაში ჩაგვრისა და მტრობის მოწმე იყო, მხოლოდ იმ დღეს მიტევების უდიდესი დღესასწაული მოეწყო. ამ დღესასწაულს ენით აღუწერელი სიყვარული და გულისხმიერება ახლდა თან. ამ დღესასწაულისთვის ჩრდილის მისაყენებლად მექელმა ფუდალემ ალლაჰის შუამავლის მოკვლა განიზრახა და მის გვერდით მივიდა. ალლაჰის შუამავალმა იცოდა ის რასაც აპირებდა, მაგრამ არც აღელვებულა და არც გაბრაზებულა. ალერსიანად და თანაგრძნობით უთხრა:

„შენ ფუდალე ხარ?“

„დიახ!“

„ფუდალე, რაც თავში გიტრიალებს, მოინანიე და ცოდვების მიტევება ითხოვე!“ — უთხრა და ხელი მკერდზე დაადო.

ამგვარად, ერთი წუთის წინ მისი მოკვლის სურვილით შეპყრობილი ფუდალეს გული რწმენის ნათლით შეიმოსა და ალლაჰის შუამავალი მისთვის ქვეყნიერებაზე ყველაზე საყვარელ არსებად იქცა. (იბნ ჰიშამი, ეს-სირე, IV, 46; იბნ ქესირი, ეს სირე, III, 583)

უეჭველია, რომ ეს მდგომარეობა გამოვლინებაა „შენს მოსაკლავად მოსული შენში გაცოცხლდა!“ ეს ქცევა მიუღწეველი სრულყოფილებაა და ისლამის ისტორიაში ამის ბევრი მაგალითია. სწორედაც, წმინდა ომარი და კიდევ ბევრი სხვა ამის თვალსაჩინო მაგალითებია. წმინდა მევლანა ბრძანებს:

*„ალლაჰის წყალობის სრულყოფილი და გულუხვი მდინარის აზვირთების შედეგად ყველა უნაყოფო მიწაზე წვიმს. ყოველ უწყლო ადგილას წყალი მოედინება.“*

*„ჭეშმარიტების ქადაგო! იცოდე, რომ ცუდი თვალის წამალი კარგი თვალია! კარგი თვალი თუ ლამაზი მზერა ცუდ თვალს ფეხქვეშ მოიქცევს და გაჭყლე-*

*ორი რამ არ დაივიწყო: უდიდესი ალლაჰი და სიკვდილი. ორი რამაც დაივიწყე: სხვისთვის გაკეთებული სიკეთე და სხვის მიერ შენთვის გაკეთებული ბოროტება. (ლოყმან ჰაქიმი)*

*ტს. კარგი თვალი და სუფთა გამოხედვა მწუხარებაზე მაღლა დგას, რადგან ის წყალობისგან მოდის. ცუდი თვალი კი წყევლისგან მოდის. აქედან გამომდინარე, ვინაიდან ლამაზი გამოხედვა ღმერთის წყალობათაგანია, ცუდ თვალს ამარცხებს. ეს მდგომარეობა გამოვლინებაა წმინდა ჰადისში ნაბრძანებისა: „წყალობამ ჩემში რისხვას სძლია"* (ბუჰარი, თევჰიდი, 55). *თან უნდა ვიცოდეთ, რომ ალლაჰის წყალობა ყოველთვის მაღლა დგას რისხვაზე. ამ გადასახედიდან ყველა შუამავალი ამარცხებდა მის მტერს."*

*„ასე რომ უბედურების აცილების საშუალება, უარყოფა ან ძალადობა არ არის. მისი გამოსავალი მიტევება, პატიება და გულუხვობაა. „მოწყალებები უბედურებას აგაშორებთ!"* (იხ. თირმიზი, ზექათი, 28, სუიუთი, ელ ჯამიუს საღირი, 1, 108). *შუამავლის გაფრთხილება გამოგაფხიზლებთ. ახლა კარგად გაიგე ავადმყოფობასა და უბედურებას როგორ უნდა უმკურნალო!"*

*„ისიც არ დაგავიწყდეს, რომ ტირანების მიტევება დაჩაგრულთა ტირანიაა. ქურდებისა და ბოროტი ადამიანების შეცოდება, სუსტი ადამიანების მიმართ ტირანიაა, მათთვის უთანაგრძნობობაა."*

ამ წონასწორობის ლამაზად დარეგულირებაა საჭირო. რადგან მასთან ერთად, რომ ალლაჰი ძალიან მიმტევებელია, ამავე დროს ტირან და უსამართლო ადამიანებზე შურისმაძიებელიცაა.

ამის გამო წმინდა შუამავალი წმინდა ჰადისში ბრძანებს:

*„როცა ორი ძმა ჩხუბობს, მჩაგვრელსაც დაეხმარეთ და ჩაგრულსაც."*

„ალლაჰის შუამავალო, ჩაგრულის გვესმის, მაგრამ მჩაგვრელს როგორ უნდა დავეხმაროთ?" — ჰკითხეს



*„გულუხვობის ხე სადაც ფესვებს გაიდგამს, მისი ტოტები ცას მისწვდება. მაგრამ რაწამს დაყვედრების ხერხს მის ტანს დაუსვამ, ნაყოფის ჭამის იმედი აღარ გქონდეს!"*
*(შეიჰ სადი)*



*„როგორ და ჩავვრის საშუალება არ უნდა მისცეთ!“*
(ბუჰარი, იქრაჰი, 7; მუსლიმი ბირრ, 62)

მოკლედ, გვინდა ვთქვათ, რომ დღეს ადამიანები რწმენისა და ისლამის გადასახედიდან დაჭრილ ჩიტებს ჰგავანან. აუცილებლია მათი ჭრილობების ყურადღებ-ითა და მგრძნობიარედ შეხვევა, ამისათვის კი მათთან გულისხმიერად და სიყვარულით მიახლოებაა საჭირო. შევეცადეთ, ზემოთ ჩვენი მონათხრობი ამ შინაარსის მატარებელი ყოფილიყო.

ღმერთო ჩვენო! ჩვენც იმ ღვთისმოსავ ადამიან-თა რიცხვს მიგვაკუთვნე, რომელთაც, „წყალობამ ჩემში რისხვას სძლია“ — ლოზუნგით იმოქმედეს, დაადგნენ მიტევების გზას და ამგვარად იქცნენ ჭეშმარიტების გიდებად!

ამინ!

*იმისათვის, რომ მტრები დაამარცხოთ, მეგობრებს ნუ გაანაწყენებთ, საბოლოოდ მტრებსაც ვერ დაამარცხებთ და მეგობრებ-საც დაკარ-გავთ!*

# სულგრძელობისა და თანაგრძნობის ფორმა მსახურებისას



ადამიანს ისლამის კრიტერიუმების ჩარჩოში უნდა შევხედოთ და მის ცოდვებზე მეტად ღირსებებს უნდა მივაქციოთ ყურადღება. ნამდვილი მუსლიმანი ცოდვილ ადამიანს ფრთამოტეხილ ჩიტსავით მოსაფერებელ და გაჭირვებულ არსებად აღიქვამს. მკერდში უნდა იგრძნოს აღელვება მისი ამღვრეული სულის დასამშვიდებლად და კვლავ ჯანსაღ, მშვიდ სულად იქცეს. რადგან ღმერთის შექმნილ არსებებისადმი გამოჩენილი თანაგრძნობა და შემწყნარებლობა სრულყოფილებასა და მაღალ ზნეობასთან მიღწევის ყველაზე ძლიერი საშუალებაა.

ისლამში, უკიდურესობაში გადაუვარდნელად, ზომიერების დაცვა, ქადაგების მსგავსი სამსახურის წესადაა მიღებული. ამ ნორმის განხორციელება „სულგრძელობით," ესე იგი, რბილი ქცევითაა შესაძლებელი.

წმინდა შუამავლის მიერ დაწყებული, ყველა მისი თანამიმდევრისა და ღვთისმოსავი ადამიანების ცხოვრება ნაკლოვანი თუ ცოდვილი ადამიანების მიმართ, სულგრძელობის გამოჩენის მაგალითებითაა აღსავსე.

შუამავლის თანამიმდევართაგან აბუ დერდა დამასკოში ყადობას ეწეოდა. ერთ დღეს გაიგო, რომ ხალხი ერთ ცოდვილს შეურაცხყოფდა და არაფრად აგდებდა. მათ ჰკითხა:

„თქვენ ორმოში ჩავარდნილი კაცი რომ დაინახოთ, რას იზამთ?"

„თოკს გადავუგდებთ და შევეცდებით ამოვიყვანოთ."

ამჯერად აბუ დერდამ ჰკითხა:

*„ადამიანო! დედამიწიდან ორი ერთმანეთის კონტრასტული ხმა მოდის. ნეტა, შენ გულს რომლის მიღება შეუძლია? ის ერთი ხმა —ალლაჰთან დამაახლოებელი, მეორე კი მაცდურია. ამ ხმათაგან ერთ-ერთს თუ დაეთანხმები, მეორეს ვეღარც გაიგონებ, რადგან შეყვარებულს საყვარლის კონტრასტული არც ესმის და ვერც ხედავს." (წმინდა მევლანა)!"*



*დიდ-პატარას, ყოველ ადამიანს მუდამ კარგად მოექეცი. თუკი რბილად, ტკბილად მოექცევი, ღარიბი შენს მონად იქცევა, შენთვის მსხვერპლად გაიღებს თავს. მდიდარიც ღმობიერი, თავაზიანი გახდება. წარმატება ტკბილ ენაშია. მწარე და უხეში მოქმედება მუდამ გაღიზიანებას იწვევს!*

„თუ ასეა ცოდვის ორმოში ჩავარდნილ ამ ადამიანს თოკს რატომ არ უგდებთ და მის შველას რატომ არ ფიქრობთ?“

გაოცებულებმა უთხრეს:

„შენ ამ ცოდვილის მტერი არა ხარ?“

აბუ დერდამ ეს საოცარი პასუხი გასცა:

„მე მისი პიროვნებისა კი არა, ცოდვების მტერი ვარ!“

ამ ამბავში ბევრი ისეთი სიბრძნეა, რომელთა ჩანერგვაც აბუ დერდას მორწმუნეთა გულებში უნდოდა. ესენი, ის მოკაშკაშე სიბრძნეებია, რომლებიც უდიდესი ღმერთის ბრძანებითა და ნება-სურვილით წმინდა შუამავლის მაღალი ზნეობისგან მისმა მიმდევრებმა აირეკლეს. ეს სიბრძნეები ისლამის ისტორიაში თავიანთი სრულყოფილების საშუალებით ჭეშმარიტების გზის მანათობელ სინათლედ, მის საფუძველზე კი შემდეგში წესად იქცა.

ეს ნორმა არის ცოდვილი ადამიანისთვის, რომელიც ცოდვის მორევში იხრჩობა, მიტევების, გულისხმიერების, თანაგრძნობისა და სიყვარულის გარემოს შექმნა, მონანიების მდინარეში მისი განწმენდა. წმინდა შუამავალი, აბუ ჯეჰილის მსგავს შმაგ კერპთაყვანისმცემლებსაც კი ამგვარი სულგრძელობით მიუახლოვდა, ისინი არ შეურცხვენია და მათთვის ხელი არ უკრავს, მათ მხოლოდ მოუწოდა, რომ რწმენის მდინარეში განბანილიყვნენ, რათა ბედნიერება და ხსნა მოეპოვებინათ. სწორედაც, უდიდესი ღმერთის მიერ იმისთვის, ვინც ირწმუნებს და მოინანიებს, ძველი ცოდვების მიტევება ისე, თითქოს ისინი არ ჩაედინოს, ჩვენთვის გზის მაჩვენებელი საოცარი ჩირაღდანია. აიათში ნაბრძანებია:



إِلَّا مَن تَابَ وَآمَنَ وَعَمِلَ عَمَلاً صَالِحاً
فَأُوْلَئِكَ يُبَدِّلُ اللَّهُ سَيِّئَاتِهِمْ حَسَنَاتٍ
وَكَانَ اللَّهُ غَفُوراً رَّحِيماً

„...ვინც მოინანია, ირწმუნა და კეთილ საქმეებს მიჰყო ხელი, ალლაჰი მათ ბოროტებებს სიკეთედ (ცოდვებს მადლად) შემოაბრუნებს. ალლაჰი ძალიან მიმტევებელი და უსაზღვრო წყალობის პატრონია!“ (სურა ფურყანი, აიათი 70)

ის, ვინც ამ უკიდეგანო წყალობისგან თავის წილს არ აიღებს, თავისი თავისა და კაცობრიობის მტერია. უმეცრები, ვინც ამგვარი სულგრძელობა და გულისხმიერება არ იციან, არიან საცოდავები, რომლებმაც ღვთიურ წილს გზა დაუხშეს. მევლანასა და იუნუსის მსგავსი ღვთის მოყვარული ადამიანები არიან ისინი, ვინც მოწყალების წყაროსთან მიაღწიეს. თითოეული მათგანი არის სამოთხის ის ვარდი, რომელიც მთელ სამყაროს, მგლებსა და ჩიტებსაც კი უყვართ. ისინი ეკლებსაც კი სამყაროს სილამაზეებს ურიგებენ და გულის ჭრილობებს აშუშებენ; აი, მნიშვნელოვანი ესაა, შეძლო ვარდის ხასიათი გქონდეს! ესე იგი, ამ სამყაროში ეკლებს რომ დაინახავ, იქაურობას კი არ უნდა გაეცალო, ეკლებმა თუნდაც დაგჩხვლიტოს, ტანჯვის გადატანაც რომ მოგიხდეს, ისინი გულში ისე უნდა ჩაიკრა როგორც გაზაფხულმა და ეს სამყარო ვარდის ბაღს უნდა დაამსგავსო. წმინდა მევლანა ბრძანებს:

*„მთვარე იმიტომ ანათებს, რომ ღამეშ შიში არ გამოიწვიოს, სიბნელეს არ გავექცეთ, ამიტომაც აფრქვევს შუქს. ვარდი კი სურნელებას იმიტომ აფრქვევს, რომ ეკლების უსიამოვნება დაგვავიწყოს.“*

*„ამ ჭეშმარიტებას ვარდისგანაც გაიგონებ. აი, რას ამბობს: იმის გამო, რომ ეკალთან ერთად ვარ, რატ-*

*„...ვინც მოინანია, ირწმუნა და კეთილ საქმეებს მიჰყო ხელი, ალლაჰი მათ ბოროტებებს სიკეთედ (ცოდვებს მადლად) შემოაბრუნებს. ალლაჰი ძალიან მიმტევებელი და უსაზღვრო წყალობის პატრონია!“ (სურა ფურქანი, აიათი 70)*



*ომ უნდა დავმწუხრდე, დავნაღვლიანდე? მე ვარდად ყოფნა, იმ ცუდი ხასიათის ეკალთან ყოფნის ატანით მოვიპოვე. მისი საშუალებით მომეცა შესაძლებლობა სამყაროში სილამაზე და სასიამოვნო სუნი დამერიგ-ებინა.“*



შუამავლის ერთ-ერთმა თანამიმდევარმა დასწყევლა ლოთი, რომელმაც ის-ის იყო სასჯელი მოიხადა. ალ-ლაჰის შუამავალმა ეს რომ გაიგო, ბრძანა:

*„ის არ დასწყევლოთ! ღმერთს ვფიცავ, ამ კაცის შესახებ რამე თუ ვიცი, ისაა, რომ მას ალლაჰი და მისი შუამავალი უყვარს.“* (ბუჰარი, ჰუდუდი, 5)

რამაზანოღლუ მაჰმუდ სამის უმწეობაში ჩავარდნი-ლი ერთი მოსწავლე დათვრა და მის კარებთან მივიდა. ვინც კარი გაუღო, ჰკითხა:

„ეს რა მდგომარეობაში ხარ? იცი, ვის კარებთან მოხვედი?“ გალანძღულმა საცოდავმა კაცმა უპასუხა:

„არის სხვა კარი, რომელსაც სულგრძელად გამი-ღებენ?“

სამი ეფენდიმ შიგნით გაიგონა რაც ხდებოდა. მა-შინვე კართან მივიდა და გულგატეხილი მოსწავლე შიგნით შეიყვანა, თავისი გულის სასახლე გაუღო და მისი დაცარიელებული გული გულისხმიერებით, თანა-გრძნობითა თუ სიყვარულით სიცოცხლისკენ მოუბრ-უნა. ამ მგრძნობიარე გულის ამგვარი მოპყრობით იმ პიროვნებამ ჭეშმარიტება შეიმეცნა, ყველა უარყოფითი მდგომარეობისგან გათავისუფლდა და დროთა განმავ-ლობაში ღვთისმოსავ ადამიანთა რიცხვს შეუერთდა.

ალლაჰის მოყვარული ადამიანები ყველა ქმნილებას ღვთიური ხედვით უცქერდნენ. ამას წმინდა შუამავალი წმინდა ჰადისში რა ლამაზად გამოხატავს:

*სამი ჯგუფის ადამიანები იცნობენ სა-კუთარ თავს:*
*1. ქარსაც რომ არ შეურა-ცხყოფენ;*
*2. საკუთარი სახელის წარ-მოთქმის რომ რცხვენიათ;*
*3. ადამიანებს გულხმიერე-ბითა და თანა-გრძნობთ რომ უცქერიან.*

*„ვფიცავ ალლაჰს, რომელსაც ჩემი სული ეკუთვნის, თუკი ერთმანეთს გულისხმიერად არ მოექცევით, სამოთხეში ვერ შეხვალთ!“*

თანამიმდევრებმა უთხრეს:

„ალლაჰის შუამავალო! ყველანი გულისხმიერები ვართ!“

ალლაჰის შუამავალმა უთხრა:

*„(ვიმედოვნებ) გულისხმიერება, თქვენ მიერ გაგებული ფორმით მხოლოდ ერთმანეთისადმი გულისხმიერება არ არის. პირიქით, ყველა არსების მომცველი გულისხმიერებაა, (დიახ), ყველა ქმნილების მომცველი გულისხმიერება!“* (ჰაქიმი, მუსთედრექი, IV, 185)

ადამიანი მთავარი მიზნისგან რაც უნდა შორს დარჩეს, „ადამიანად“ ყოფნის თავისებურებით, კვლავაც უმაღლესი პატივის პატრონია. მისი განსაკუთრებული ჩარჩოების შესახებ არაფრის უცოდინრად ცოდვის ჭაობში ჩაძირვა ზუსტად იგივეა, რაც ქააბას კედლიდან „ჰაჯერულ ესვედის“ მიწაზე დავარდნა. ამ მდგომარეობას აუღელვებლად, გულთან მიუტანლად ვერც ერთი მორწმუნე ვერ შეხედავს, ამას სინდისიერი მორწმუნე ამას ვერც კი წარმოიდგენს. ამ მდგომარეობაშიც კი მორწმუნენი ჰაჯერულ ესვედზე სამსახურს არ შეწყვეტენ. მას მაშინვე მტვრიდან აიღებენ, თვალცრემლიანი გაწმენდენ და კვლავ ძველ ადგილზე ჩასადებლად ერთმანეთს გაეჯიბრებიან. იფიქრებენ, რომ ის სამოთხიდანაა გამოსული და მის სიძვირფასეზე დაფიქრდებიან. ადამიანიც, ჰაჯერულ ესვედის მსგავსად, სამოთხიდანაა გამოსული. მიუხედავად მის მიერ ჩადენილი ცოდვებისა, ადამიანს ფასი მაინც არ ეკარგება.

მეორე მხრივ, არც ერთი პროფესიონალი ექიმი ავადმყოფს არ გაუბრაზდება ავად რატომ გახდიო. ავადმყოფობა ადამიანის ნაკლის მიზეზითაც რომ იყოს



*„შენც ნათელისგან, რჩევა-დარიგებებისგან, სიკეთისა და სილამაზისგან შენი წილი მიიღე! ცხვირს ნავავში ნუ ჩაყოფ და მაისის ჭია ნუ იქნები! ადამიანი იყავი, ადამიანი!“ (წმინდა მევლანა)*



წარმოშობილი, ავადმყოფის მოქმედებასა და ფიქრებში უსუსურობის წყაროა. ამგვარად, ავადმყოფს, ნაცვლად იმისა, რომ გავუბრაზდეთ ამა თუ იმ მიზეზით, ავად რატომ გახდიო, მისი ტანჯვა თუ სულიერი ტკივილი უნდა დავინახოთ, ვეცადოთ დროის დაუკარგავად თანაგრძნობითა და გულისხმიერებით მკურნალობა დავუწყოთ. საკუთარ თავს ამ მკურნალობის გაწევისთვის ვალდებულად ჩათვლი. ნამდვილი სუფი (სუფიზმის იდეოლოგი) საზოგადოებაში ისევე დადის როგორც ექიმი საავადმყოფოს პალატებში. ქმედებებში გამოხატული ეს ექიმობა კი გზააცდენილთათვის სულიერების მაშველი რგოლია.

ცოდვილი ადამიანისთვის ამგვარი სულიერი მაშველი რგოლის გაწოდება და მისი ჭაობიდან ამოყვანა ძალიან დიდი ბედნიერების საშუალებაა. ყურადღება მისაქცევია ჰაიბერზე გამარჯვების დროს წმინდა შუამავლის მიერ წმინდა ალისთვის მიცემული შემდეგი გაფრთხილება:

*„ალი! ვინმე შენი საშუალებით ჭეშმარიტებას თუ შეიმეცნებს, ეს უფრო მომგებიანია, ვიდრე ის, რომ შენ ამქვეყნად ყველაზე ღირებული წითელი აქლემების პატრონი ხარ!“* (ბუჰარი, ჯიჰადი, 143)

ეს ჭეშმარიტება აიათში ასეა გამოხატული:

وَمَنْ أَحْيَاهَا فَكَأَنَّمَا أَحْيَا النَّاسَ جَمِيعاً

„...ვინც მას (ერთ ადამიანს) გააცოცხლებს, მთელი კაცობრიობის გაცოცხლებად ჩაეთვლება!...“ (სურა მაიდე, აიათი 32)

ეს რწმენის ამბავია. უეჭველია, რომ ადამიანი გრძნობისა და ფიქრების გადასახედიდან ყველაზე მეტად ურწმუნოა. ამისგან განთავისუფლება ყველაზე მეტად ტკბილი ფორმითაა შესაძლებელი. როცა უდიდესმა ღმერთმა წმინდა მუსა რწმენის მასწავლებლად მოავ-

*„აი, საიქიო სამშობლო! ჩვენ მას ვაძლევთ მათ, ვინც დედამიწაზე არ ყოყოჩობდა და უზნეოდ არ იქცეოდა. (ყველაზე ლამაზი) დასასრული ღვთისმოსავებისთვისაა!“ (სურა ყასასი, აიათი 83)*



ლინა, მას უბრძანა, რომ ხალხისთვის ტკბილი სიტყვით მიემართა. ვინაიდან ჭეშმარიტების მქადაგებლისთვის ამას ყველაზე მეტი წარმატება მოაქვს. ეს ზემოთ უკვე აღვნიშნეთ. უდიდესი ალლაჰი ფარაონის საშინელ ურწმუნოებას უყურადღებოდ არ დაუტოვებია. . აქედან გამომდინარე, ის, ვისაც მივმართავთ, ფარაონის მსგავსად, ურწმუნოც რომ იყოს, ჩვენ მას არ უნდა დავემუქროთ, არამედ ტკბილად უნდა მოვექცეთ, ღვთიური მოწოდების შესაბამისად უნდა ვიმოქმედოთ. წმინდა მევლანა ბრძანებს:

*„კარგად გაიგე ალლაჰის სიტყვა: „მუსა! ფარაონს ტკბილი სიტყვა უთხარი, მას სირბილე აჩვენე!“*

*„ვინაიდან, მდუღარე ცხიმში ცივ წყალს თუ ჩაასხამ, ბუხარსაც გააფუჭებ და ქვაბსაც..“*

უდიდესი ღმერთი ამ ჭეშმარიტებას აიათში ასე ბრძანებს:

فَبِمَا رَحْمَةٍ مِنَ اللّٰهِ لِنْتَ لَهُمْ وَلَوْ كُنْتَ فَظًّا
غَلِيظَ الْقَلْبِ لَانْفَضُّوا مِنْ حَوْلِكَ
فَاعْفُ عَنْهُمْ وَاسْتَغْفِرْ لَهُمْ

„(ჩემო შუამავალო)! იმ დროს ალლაჰისგან წამოსული წყალობით მათ რბილად მოექეცი! თუკი შენ უხეში და ულმობელი იქნები, უეჭველია, რომ შენ გარშემო მყოფები დაიშლებიან და წავლენ. ამ მდგომარეობაში მათ მიუტევე; ილოცე რომ მიეტევონ!“ (სურა ალი იმრანი, აიათი 159)

ეს ფორმა არა მარტო ცოდვილებსა და ურწმუნოებთან მიმართებაში, არამედ იმ ადამიანებთან მიმართებაშიც უნდა გამოვიყენოთ, რომლებიც შესაძლოა ისლამის შესაბამისად მწვერვალზე იმყოფებიან, მაგრამ იმის გამო, რომ ადამიანები არიან, აუცილებლად აქვთ სისუსტეები და ნაკლოვანებები. ვინაიდან, როცა ნაკლის

*„ვინც მას (ერთ ადამიანს) გააცოცხლებს, მთელი კაცობრიობის გაცოცხლებად ჩაეთვლება. (სურა მაიდე, აიათი 32)*



*ის, ვისაც მივმართავთ, ფარაონის მსგავსად ურწმუნოც რომ იყოს, ჩვენ მას არ უნდა დავემუქროთ, არამედ გულიდან წამოსული ტკბილი სიტყვით ვესაუბროთ, რბილად უნდა მოვექცეთ!*

გამოსწორებას ვცდილობთ, თანამოსაუბრეს გულს თუ ვატკენთ და თავმოყვარეობას შევულახავთ, შესაძლოა მიზნის საწინააღმდეგო შედეგი მივიღოთ. ზოგიერთები დედ-მამასაც ვერ იტანენ და სხვების ატანა მათთვის შეუძლებელია. ამ მდგომარეობაში სწორი ნათქვამიც კი, გულში დანის ჩარტყმას ნიშნავს, სარგებელს და მიმზიდველობას კარგავს. წმინდა მევლანა ბრძანებს:

*„ვინც დანაშაულის გამო წაეჩხუბება, მამაც რომ იყოს, შენს თვალში გამოჩნდება მტაცებელ ცხოველად, მსგავს ავრესორად, რომელიც იკბინება....“*

*„ეს მდგომარეობა მისი დასჯისგან განცდილი ტანჯვის ზევავლენაა. ე. ი. მიუხედავად იმისა, რომ მამა შენი სიკეთისთვის გაფრთხილებს, ჩხუბი მის გულში არსებულ გულისხმიერებასა და შენს შეცოდებას კი არ დავანახებს, არამედ მას მტაცებლის მსგავს ავრესორად მოგაჩვენებს.“*

ადამიანში არსებული ეს ფსიქოლოგია არ უნდა დავივიწყოთ და ის, როგორადაც უნდა იყოს ჩაფლული, ცოდვის ჭაობში, მას უნდა მოვექცეთ იმ შემეცნებით, რომ ის შეიქმნა სამყაროში ყველაფერზე მაღლა მდგომ ძვირფას არსებად. ამის გამოა, რომ ალლაჰის შუამავალი წმინდა ჰადისში ბრძანებს:

ბეზმიალე ვალიდე სულთანი ამ ჰადისის სიბრძნეს კარგად ჩასწვდა და დამასკოში შექმნა საქველმოქმედო ფონდი, რომელიც მოსამსახურეების მიერ დაზიანებულ და გატეხილ ნივთებს ანაზღაურებდა. ასე მოიქცა იმის გამო, რომ პატრონებს მოსამსახურეები არ დაესაჯათ. ეს ჩვენთვის ნაჩვენები უკიდეგანო გულის მაგალითია.

ამ გაგებით, მორწმუნე ჭეშმარიტების ქადაგებისას „საკუთარი თავის გაკიცხვისა და სხვების შემწყნა-



რებლობის“ გზას უნდა დაადგეს. ვინაიდან, უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

„...ერთმანეთის ბრალეულობას ნუ გამოჩხრეკთ; არავინ ვინმე ცუდად არ ახსენოს (არ იჭორაოს)! ვის მოსწონს მკვდარი ძმის ხორცის ჭამა? ეს გეზიზღებათ (არა?!)...“ (სურა ჰუჯურათი, აიათი 12)

წმინდა ჰადისში ნაბრძანებია:

*„მორწმუნე ადამიანი ადამიანებს ბოროტებას არ უკეთებს, არ წყევლის, ცუდ სიტყვებს არ ეუბნება და უხეშად არ ექცევა.“*

ამ დიდებული ინსტრუქციების მიმართულებით მცხოვრები იდეალური ადამიანები დედამიწაზე არასდროს განსჯიდნენ საიქიოს განსასჯელით. ისინი მაღალი ზნეობის ღირსეული გმირები იყვნენ.

ალლაჰის შუამავალი დამნაშავე ადამიანის ნაკლს საზოგადოებას არ გააგებინებდა, რათა ამ პიროვნების თავმოყვარეობა არ შეელახა. ზოგჯერ იმისათვის, რომ შეცდომა მიეხვედრებინა და ეგრძნობინა, რომ ეს უკადრისი საქციელი იყო, ამბობდა:

*„მე რა მემართება რომ, თქვენ ასე გხედავთ.“* (იხ. ბუჰარი, მენაქიბი, 25; მუსლიმი, სალათი, 119) ამგვარად თავის თავსაც აყენებდა იმ ადამიანთა რიცხვში, რომლებიც შეიძლება შეცდნენ.

აი, ეს არის იმის ჩვენება, რომ ვისაც ნაკლი აქვს, არ უნდა შეარცხვინო და არ უნდა დაამცირო. ეს ყველა იმ ადამიანის დამახასიათებელი თვისებაა, ვისაც ეს კარგად აქვს გაგებული და ამის მიხედვით ცხოვრობს. რადგან ალლაჰის გზა გულების გატეხვით კი არა, გამთელებით უნდა განვლო. იუნუს ემრე რა ლამაზად ამბობს:

გული უფლის ტახტია,
უფალმა გულში ჩაიხედა,

*„ადამიანს ცოდვად ისიც ეყოფა, რომ მუსლიმანი ძმა დაამციროს.“ (მუსლიმი, ბირრ, 32)*



ორივე სამყაროს უბედურია,
ვინც გულს გატეხავს!

მართლაცდა, ბევრ ადამიანს, რომელიც ნაკლის გამო სხვებს გაკიცხავს, არად ჩააგდებს, აბუჩად აიგდებს, მხოლოდ ამ ფორმისა და გაგების წყალობით შეუძლია კვლავ წყალობის სამყაროს შეუერთდეს.



*„მოდი! მოდი! რაც უნდა მოხდეს, კვლავ მოდი! ურწმუნო, წარმართი თუ კერპთაყვანისმცემელი ხარ, მაინც მოდი! ჩვენი დერვიშების სავანე (ისლამი) უიმედობის სავანე არ არის. მონანიება ასჯერ რომ დაარღვიო, მაინც მოდი!“ (წმინდა მევლანა)*

გადმოცემის მიხედვით, ჯუნეიდი ბაღდადს ერთი მოსწავლე ჰყავდა. ერთ დღეს ისეთ მდგომარეობაში დაიჭირეს, რაც მას თავს მოსჭრიდა. ამის შემდეგ უკიდურესად შერცხვენილი მოსწავლე იქაურობას მოსცილდა და დერვიშების სავანეში აღარ მისულა. რამდენიმე ხნის შემდეგ გულისსამყაროგაპარტახებულმა ამ მოსწავლემ ბაზარში თვალი მოჰკრა ჯუნეიდ ბაღდადის, რომელიც ამხანაგს ესაუბრებოდა. მოსწავლე, მასწავლებელი როგორც კი შენიშნა, სირცხვილის გამო იქაურობას სასწრაფოდ გაეცალა. ჯუნეიდი მიხვდა საქმე რაშიც იყო. თანმხლებს მიუბრუნდა:

„თქვენ წადით, ჩემი ბუდიდან ერთი ჩიტი გაფრენილა!“ — უთხრა და მოსწავლეს დაედევნა. მოსწავლემ უკან მიიხედა, დაინახა რა მასწავლებელი უკან მისდევდა, უფრო აღელდა და ნაბიჯს აუჩქარა. საბოლოოდ ერთ ჩიხში შევიდა. სირცხვილისგან აღელვებულმა სხვა რომ ვერაფერი მოიფიქრა, თავი კედელს მიარტყა. წინ მასწავლებელი რომ დაინახა, ფერმა აუარ-ჩაუარა და თავდახრილი დარჩა. ჯუნეიდმა უთხრა:

„შვილო! სად მიდიხარ, ვის გაურბიხარ! მოსწავლეს მასწავლებლის დახმარება და მფარველობა ასეთ მძიმე დღეებში სჭირდება!“ მზრუნველობით ის სავანეში წაიყვანა. მოსწავლე მასწავლებელს ფეხებზე მოეხვია,



ჩადენილი საქციელი ინანა და ღმერთს პატიება შესთხოვა.

ადამიანს, როგორი ნაკლიც არ უნდა ჰქონდეს, არ უნდა უარვყოთ, პირიქით, თანაგრძნობითა და მზრუნველობით უნდა მოვეპყროთ, ეს არის სწორედ დერვიშების მოძღვრების სრულყოფილების შედეგი.

მეორე მხრივ, იმასთან ერთად, რომ შეძლოს შეცდომებისა და ნაკლის პატიება, ასევე უნდა შეძლოს ბოროტებაზე სიკეთით უპასუხოს. როცა დაინახავს, რომ ვიღაც ბოროტებას ჩადის, მისი გამოსწორებისა და ჭეშმარიტების შემეცნებისთვის ღმერთს უნდა შეევედროს. ეს უნდა იყოს ყველა სრულყოფილი მუსლიმანის განმასხვავებელი თვისება. ამის მაგალითად ისიც კმარა, წმინდა შუამავალი .ღმერთს რომ შეევედრა, ჭეშმარიტება შეემეცნებინა იმათთვის, ვინც მას ტაიფში ქვები ესროლა. კვლავაც მისი მოტანილი რწმენის ღირსების დასაცავად, მან ღმერთს მექაში ადამიანების განადგურება კი არ სთხოვა, არამედ შეევედრა ისინი ჭეშმარიტების მორევში ჩაეთრია. ეს კი მრავალი შმაგი სულის პატრონის გამოსწორებისა და ხსნის მიზეზი გახდა.

წმინდა ჰადისში ასეა ნაბრძანები:

*„დიდსულოვნება არ არის, ვინც სიკეთეს გაგიკეთებს და სიკეთით უპასუხებ ან ვინც ბოროტებას გაგიკეთებს და ბოროტებით უპასუხებ. ნამდვილი დიდსულოვნებაა, შეძლო სიკეთით უპასუხო მას, ვინც ბოროტება გაგიკეთა!“* (თირმიზი, ბირრ, 63)

ვინაიდან, ის, ვისაც სიკეთეს გაუკეთებ, მტერი რომ იყოს, მეგობარი გახდება, შორს თუ დგას, მოგიახლოვდება, თუ ახლოსაა, სიყვარული გაეზრდება. დღეს დედამიწაზე ადამიანები მოქცეული არიან მატერიალიზმის შეუბრალებელ კლანჭებში და განიცდიან სულიერ კრიზისს. სწორედ სულის დამშვიდების ძიება ხდის მის-

*„არ არის, ვინც სიკეთეს გაგიკეთებს და სიკეთით უპასუხებ ან ვინც ბოროტებას გაგიკეთებს და ბოროტებით უპასუხებ. ნამდვილი დიდსულოვნებაა, შეძლო სიკეთით უპასუხო მას, ვინც ბოროტება გაგიკეთა!“ (თირმიზი, ბირრ, 63)*



*როცა ხელსაწყო გაფუჭდება, ხელოსანთან მიაქვთ. ამგვარად, ადამიანების გულის სავანეებიც ერთ სახელოსნოს ჰგავს, იმის გამო, რომ იქ ჩადენილ შეცდომებს ასწორებენ სრულიად ჩვეულებრივია, რომ იქ უფრო მეტად ეპატიჟებიან იმ ადამიანებს, ვინც შეცდომებს უშვებენ.*

ტიკურ შეხედულებებს პოპულარულს. ისლამის რეკომენდაციებსა და შეგონებებში მისტიციზმის გამოყენება ამ მხრივ წარმატების მომტანია. დღეს, იმ ჯგუფთა უმრავლესობა, ვინც დასავლეთში ჭეშმარიტება შეიმეცნა, სულიერი სიცარიელის ამოსავსებად მიმართავენ ისეთი დიდი მისტიკოსების ნაწარმოებებს, როგორებიც არიან წმინდა მევლანა და იბნ არაბი. დასავლური სამყაროს ისლამურ ლიტერატურაში ყველაზე გასავლიანი კვლავ და კვლავ მისტიკური ნაწარმოებებია. ამ მიზეზით დღეს გულების ფართოდ გაღებაა საჭირო. წმინდა მევლანა ამბობს:

*„მოდი! მოდი! რაც არ უნდა მოხდეს, კვლავ მოდი!*

*ურწმუნო, წარმართი თუ კერპთაყვანისმცემელი ხარ, მაინც მოდი!*

*ჩვენი დერვიშების სავანე (ისლამი) უიმედობის სავანე არ არის.*

*მონანიება ასჯერ რომ დაარღვიო, მაინც მოდი!“*

წმინდა მევლანას მიერ ამ შემწყნარებლობის ქადაგების მიზანია ისლამის საშუალებით ჩავწვდეთ ადამიანის არსებას და გულისხმიერებით ან სულგრძელობით ვიხსნათ იგი. როცა ხელსაწყო გაფუჭდება, ხელოსანთან მიაქვთ. ამგვარად, ადამიანების გულის სავანეებიც ერთ სახელოსნოს ჰგავს. იმის გამო, რომ იქ ჩადენილ შეცდომებს ასწორებენ. სრულიად ჩვეულებრივია, რომ იქ უფრო მეტად ეპატიჟებიან იმ ადამიანებს, ვინც შეცდომებს უშვებენ.



განსაკუთრებით რელიგიური ცხოვრების მიღება შესაძლებელი ან ადვილი რომ გახდეს, რელიგიური



კრიტერიუმების შეუსაბამო ნაკლოვანებების აღმოჩენის შემთხვევაში, ადამიანებისადმი მისტიკური ალტრუიზმით, გულისხმიერებითა და შემწყნარებლობით მოპყრობაა საჭირო. ვინაიდან, ეს ქცევა არის ის, რაც ცოდვას, შფოთსა თუ ამბოხს ყოველმხრივ შემოერტყმება და ამის მოქმედ ადამიანების ხსნისა და გამოსწორების შესაძლებლობას აძლევს.

მხოლოდ ის უნდა აღვნიშნოთ, რომ ცოდვილისადმი შემწყნარებლობა ინდივიდუალურია, ვინაიდან ადამიანის უფლებების შემლახველი, საზოგადოების სიმშვიდისა და ბედნიერების დამრღვევი ნაკლი თუ უსამართლობის შეწყნარება და მისთვის პატიების გადასახედიდან შეხედვა მოწონება არ შეიძლება იყოს. აგრეთვე, უეჭველია ის, რომ ადამიანები, რომლებიც რელიგიური კრიტერიუმების შესაბამისად ცხოვრობენ, ცოდვებს სიბრაზით უყურებენ და ეს შეცდომა არ არის. მათთვის, ცოდვილთაგან შორს დგომა აუცილებელია იმისათვის, რომ მათთან სიახლოვემ არ დააზარალოს. ვინაიდან, ადამიანებში, რომლებიც დაუდევრად ცხოვრობენ, ცოდვები სულს ისე მოსწონს, როგორც სასიამოვნო მუსიკა და ისე ცოდვილობენ, რომ მის სიმძიმეს ვერც კი გრძნობენ. ამ მიზეზით ცოდვის მსუბუქად მიჩნევა საფრთხეს შეიცავს, რადგან შესაძლოა ის იქცეს ღმერთის კრიტერიუმების შელახვად და თანაც იმ ცოდვებმა შესაძლოა გული აამღვრიოს. ცოდვილის შემწყნარებლობა ცოდვაზე არ უნდა გავრცელდეს, ცოდვის სიძულვილი ცოდვილზეც არ უნდა გადავიდეს.

ყოველივე ამის შემდეგ, ჩვენი ბოლო სიტყვა ესაა:

*„გააადვილეთ, არ გაართულოთ! უმახარობლეთ, ნუ შეაძულებთ!“* (ბუჰარი, ილიმ, 11) რა თქმა უნდა, რელიგიის

*„ალლაჰმა მორწმუნეთაგან სამოთხის საფასურად მათი ქონება და სული იყიდა.“ (სურა თევბე, აიათი 111)*



განსაკუთრებულობის დაუზარალებლად და მიმართულ-ებიდან გადაუხვევლად!

ღმერთო! ჩვენ გვაქციე ადამიანებად, რომელთა მიერ გატარებული დღეებიც ღმერთის სიბრძნით გაჟღენთი-ლი, სიყვარულით აღსავსე იქნება და ორივე სამყაროს საიდუმლოებაში ჩაგვაწვდინე! ჩვენი გულები ღმერთის შექმნილი ყველა არსებისადმი პატივისცემით, თანაგრძ-ნობით აგვივსე და მათი გულის გასაღები გვაპოვნინე! ჩვენი ცოდვები და ნაკლოვანებები მადლითა და სილა-მაზეებით შეგვიცვალე!

ამინ!

*ცოდვილის შემწყნარე-ბლობა ცოდ-ვაზე არ უნდა გავრცელდეს. ცოდვის სი-ძულვილი ცოდვილზეც არ უნდა გადა-ვიდეს.*

# სამსახურის დელიკატურობა და კრიტერიუმები



სამსახურის გაწევა ადამიანისთვის მიცემული დავალებაა, ამ დავალებას უდიდესი ღმერთი იძლევა. მორწმუნის ცხოვრებას ნაყოფიერს ღმერთის შექმნილი არსებებისადმი სამსახური ხდის, სიღრმესა და მნიშვნელობას ანიჭებს. სამსახური, რომელიც ისლამის ზნეობის მნიშვნელოვან ნაწილს აყალიბებს, არის ვნებისა და ეგოისტობისგან განთავისუფლება, ღმერთის შექმნილი არსებებისადმი ალტრუიზმის გამოჩენით ალლაჰის კამაყოფილების ძიება. გულწრფელად გაწეული ყველა სამსახური, რომელიც დაშორებულია ვნების ინტერესებს და მთლიანად ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად სრულდება, ჭეშმარიტად ღმერთთან შესახვედრი გზის ძიება ან შეხვედრის დაუოკებელი წყურვილის ანარეკლია.

აქედან გამომდინარე, ნებისმიერი სამსახური, თავისი მნიშვნელობის მიხედვით ყველაზე სრულყოფილი ფორმით უნდა შესრულდეს. ის უნდა ექვემდებარებოდეს გარკვეულ დელიკატურობასა და კრიტერიუმებს. ე. ი. მატერიალური თუ მორალური სამსახურის გაწევისას, ისე როგორც მნიშვნელოვანია რა ძალ-ღონეა ჩადებული მის შესრულებაში, ასევე აუცილებელია მასში გულის მონაწილეობის ხარისხი. ვინაიდან, სამსახურის ნაყოფიერება და ის, რომ ყოველივე ღვთის საფეხურებზე მოწონებული იქნება თუ არა, მასზეა დამოკიდებული. ამის გამოა ნათქვამი:

„სამსახურის გაწევა მნიშვნელოვანია, სამსახურის გაწევისას დელიკატურობა კი უფრო მნიშვნელოვანი.“ ეს გვიჩვენებს, რომ მნიშვნელოვანია ნებისმიერი სამს-

*„გააადვილეთ, არ გაართულოთ! უმახარობლეთ, ნუ შეაძულებთ!“ (ბუჰარი, ილიმ, 11)*



ახური გულწრფელად, დელიკატურად და ტაქტიანად შესრულდეს.

ვინაიდან, უდიდესი ღმერთი ჩვენ მიერ შესრულებული ქმედებების არა მარტო სამართლიანობას, არამედ იმასაც აკვირდება, თუ ისინი რა ხარისხითაა ღვთისნიერობის კრიტერიუმების შესაბამისი. ესე იგი, აკვირდება ჩვენი ქცევები და ღვთისმსახურებები არის თუ არა თადილი ერქანის წესების შესაბამისი და გულწრფელად შესრულდა თუ არა. ამ გადასახედიდან მატერიალურად ღარიბ, მაგრამ გულით მდიდარ ადამიანს ნახევარი ხურმის საშუალებითაც კი შეუძლია სამოთხის მოპოვება, ხოლო მატერიალურად მდიდარ მაგრამ გულით ღარიბ ადამიანს, ე. ი. უგულისყუროს, მთელი თავისი სიმდიდრის დახარჯვის მიუხედავად, შესაძლოა, იმედი მაინც გაუცრუვდეს.

ეს ნიშნავს, რომ შესრულებული ღვთისმსახურებების ღმერთის მიერ მოწონება გულწრფელობასა და სიყვარულზეა დამოკიდებული. მრავალ ღვთისმსახურება, რომელიც გარეგნულად დიდებულად გამოიყურება, ჯუჯა გული იმდენად აპატარავებს, თითქოს არც შესრულებულა, ხოლო გარეგნულად უბრალოდ და პატარად ჩათვლილი გულწრფელად შესრულებული ღვთისმსახურებები უდიდესი მარადიული ჯილდოს მოპოვების საშუალებაა.

*„სამსახურის გაწევა მნიშვნელოვანია, სამსახურის გაწევისას დელიკატურობა კი უფრო მნიშვნელოვანი.“*

ამ მდგომარეობაში ყველაზე მნიშვნელოვანი საკითხი განსაკუთრებული გრძნობებია. სამსახურის გაწევისას გულწრფელობა და დელიკატურობა უფრო მნიშვნელოვანია, ვიდრე ღვთისმსახურებისას. სწორედაც, ყურანში წმინდა შუამავალს ებრძანა, ღვთისადმი თაყვანისცემისთვის გულწრფელად აშენებულ ქუბა მეჩეთში ნამაზის ლოცვა და ფარისევლების ინტრიგების საფუძველზე შექმნილი მეჩეთ დირარის დანგრევა. გა-

რეგნულად ორივე მათგანი მეჩეთია, შიგნიდან კი ისინი ერთმანეთისგან ისე განსხვავდებიან, როგორც აღმოსავლეთი და დასავლეთი ან სამოთხე და ჯოჯოხეთი.

აი, დელიკატურად და მისი კრიტერიუმების შეუსაბამოდ შესრულებულ სამსახურებს შორისაც ასეთი განსხვავებაა.

ამ მდგომარეობაში სამსახურის გაწევისას წარმატების მიღწევა რომ შეძლოს, ყველა პიროვნება უნდა ფლობდეს ცოდნას, უნდა იყოს ერუდირებული, ღირსეული, სოლიდარული და ჰქონდეს ჯანსაღი ხასიათი. ამის საწინააღმდეგოდ, ყალბად და უყურადღებოდ გაწეული სამსახური ნაყოფიერ შედეგს ვერ მოგვცემს.

აქედან გამომდინარე, მოსამსახურე ადამიანმა თავისთავი დიდად არ უნდა წარმოიდგინოს. პირიქით, უნდა იყოს მორწმუნე, რომელიც სულის კეთილდღეობისთვის არა მარტო სიამაყეს, სიმდიდრეს, სახელს, არამედ ყველაფერ იმას გაიღებს მსხვერპლად, რაც გააჩნია. მართლაც, მოსამსახურე ადამიანის განმასხვავებელი ნიშანია სიღატაკისა და მწუხარების გარემოცვაში ჩავარდნილი მარტოხელების გვერდით ყოფნა. ის ყველა შემთხვევაში დაკისრებულ მოვალეობას სიყვარულით ასრულებს, მისი გული იმედისა და რწმენის წყაროა.

მოსამსახურე ადამიანის ქცევის ნორმებს, დელიკატურობასა და კრიტერიუმებს შემდეგი თანამიმდევრობით დავალაგებთ:



*„ძალიან ბევრი ადამიანი, რომელსაც მიუხედავად იმისა, რომ ყოველ საკითხში სამსახურის გაწევის შესაძლებლობა აქვს, ვერ არჩევს შესაბამის დროსა და ადგილს მის შესასრულებლად. ის ვინც სამსახურს სწევს, უნდა იცოდეს, რომ ეს მადლია და იგი თავმდაბლად, იმის მიმართ, ვისაც სამსახურს უწევს, მადლიერების გრძნობით აღვსილმა უნდა შეასრულოს.“ (მუსა ეფენდი)*



*„მორწმუნემ ღვთისმსახურების სიკეთის სიდიდესიმცირეს არ უნდა შეხედოს, როგორც კი ხელსაყრელი შემთხვევა მიეცემა, ყველაფერი გულწრფელად უნდა შეასრულოს, რადგან ბევრი ადამიანი, ვინც დიდ სიკეთეს სჩადის, ზოგიერთ სამსახურს, რომელიც პატარად ეჩვენება, არ უფრთხილდება, თუმცა, ალლაჰის კმაყოფილებას რომელი მოაპოვებინებს, უცნობია.“ (მუსა ეფენდი)*

## 1. სამსახურის მნიშვნელობის შემეცნება

მან, ვინც სამსახურს ეწევა, უპირველესად უნდა იფიქროს, რომ სამსახური მისთვის დიდი ნადავლი და წყალობაა. ის სამსახურისას პირველ ნორმად უნდა აქციოს. ღმერთს მადლობა უნდა შესწიროს და ქებადიდება შეასხას, რომ მადლის მოპოვების საშუალებას აძლევს.

სამსახურთაგან უმაღლესი — ისლამის ცხოვრებაში განხორციელება და მისი ქადაგებაა, მორწმუნეთათვის — ანაბრად მიბარებული დიდებული საქმე და წმინდა მოვალეობაა. ყურანი და სუნნეთი სენია ალლაჰისა და შუამავლის მიერ ჩვენთვის მობარებული ანაბრებია. ჩვენ ვალდებული ვართ მომავალ თაობებს ეს ანაბრები ისე გადავცეთ, როგორც ისინი შუამავლის თანამიმდევრებმა და ჩვენმა წინაპრებმა 1400 წლის მანძილზე შემოგვინახეს. ეს სამსახური, ღმერთით, ჩვენი საიქიო კაპიტალი და სამოთხეში შესასვლელი საშვი იქნება.

მუსა ეფენდი, რომელმაც თავისი თავი ღმერთის შექმნილი არსებების სამსახურს მიუძღვნა, ბრძანებს:

*„მორწმუნემ ღვთისმსახურების, სიკეთის სიდიდესიმცირეს არ უნდა შეხედოს, როგორც კი ხელსაყრელი შემთხვევა მიეცემა, ყველაფერი გულწრფელად უნდა შეასრულოს, რადგან ბევრი ადამიანი, ვინც დიდ სიკეთეს სჩადის, ზოგიერთ სამსახურს, რომელიც პატარად ეჩვენება, არ უფრთხილდება, თუმცა, ალლაჰის კმაყოფილებას რომელი მოაპოვებინებს, -უცნობია.“*

*კარგად უნდა გავიაზროთ, რომ ბედი ყველას არ აძლევს სამსახურის გაწევის შესაძლებლობას. „ძალიან ბევრი ადამიანია, რომელსაც მიუხედავად იმისა, რომ ყოველ საკითხში სამსახურის გაწევის შესაძლებლობა*



*აქვს ვერ არჩევს შესაბამის დროსა და ადგილს მის შესასრულებლად. მან, ვინც სამსახურს სწევს, უნდა იცოდეს რომ ეს მადლია და იგი თავმდაბლად, იმის მიმართ, ვისაც სამსახურს უწევს, მადლიერების გრძნობით აღვსილმა უნდა შეასრულოს."*

ის, ვინც ვინმეს სამსახურს უწევს, მის მიმართ მადლიერების გრძნობით უნდა იყოს აღვსილი. ამას იმამი რაბბანი ასე გამოხატავს:

*„ისე როგორც შეიძლება ერთი ადამიანი ბევრი ადამიანის სრულყოფილების მიზეზი გახდე, ასევეა შესაძლებელი ბევრი ადამიანი გახდეს ერთი ადამიანის სრულყოფილების მიზეზი. ვინაიდან, ისე როგორც მასწავლებელი მოსწავლეების სრულყოფილების მიზეზი ხდება, ასევე უთუოა, რომ მათი საპასუხო გამოძახილი მასწავლებლის სრულყოფილების მიზეზი ხდება."*

ჩვენ ვალდებულნი ვართ უდიდესი ალლაჰის მიერ ჩვენთვის ნაწყალობევი სიკეთეები შევამჩნიოთ და ვეცადოთ ისინი მის გზაზე მოწყალებად გავიღოთ. ჩვენს რწმენაში არსებული თავდადების ნიშანი ეს არის. ამ საკითხთან დაკავშირებით აიათში ასეა ნაბრძანები:

„ნამდვილი მორწმუნენი არიან ისინი, ვინც იწამებენ ალლაჰსა და მის შუამავალს, შემდეგშიც არ დაეჭვდებიან და ქონებითა თუ თავგანწირვით ალლაჰის გზაზე ჯიჰადს გასწევენ. აი, (რწმენაში) ერთგულნი ესენი არიან!" (სურა ჰუჯურათი, აიათი 15)

მეორე მხრივ, ცნობილია ის აუცილებელი საზომი, რომლის ქონებიდან გაცემაც აუცილებელია. აქედან გამომდინარე, ის, ვინც ზექათს გადაიხდის, ქონებისთვის საჭირო სამსახური აღსრულებულად ეთვლება. იმის გამო, რომ შეუძლებელია განვსაზღვროთ იმ შესაძლებლობების ნიხრი, რომელიც უდიდესმა ღმერთმა ადამიანს უწყალობა, ვალდებული ვართ ბოლო ამოსუნთქვამ-

*„ალლაჰს მადლობა შესწირე, რომ შენ სიკეთის ქმნის ბედნიერება მოგანიჭა, ვინაიდან, უდიდესმა ღმერთმა შენ წყალობა არ მოგაკლო."*



დე, ჩვენი ძალის პროპორციულად, ღმერთის სამსახურს მივუძღვნათ თავი. ვინაიდან ის ხასიათი ალლაჰისთვის ცნობილია, ჩვენთვის კი — უცნობი. ამიტომ აუცილებელია ჩვენი ძალების მაქსიმუმი დავხარჯოთ სამსახურის გაწევაში. ცდა არ დავაკლოთ წყალობის გამოჩენას.

უდიდესი ღმერთი ბრძანებს:

„ალლაჰი ყოველ ადამიანს მისი ძალის შესაბამის პასუხისმგებლობას აკისრებს.“ (სურა ბაყარა, აიათი 286)

ამ მიზეზით მორწმუნემ მის მიერ გაწეული სამსახური საკმარისად არასდროს არ უნდა ჩათვალოს და მუდამ იმის ძიებაში უნდა იყოს, კიდევ რისი გაკეთება შემიძლიაო. ამის ყველაზე თვალსაჩინო მაგალითი შუამავლის თანამიმდევართაგან აბდულლაჰ იბნ უმმი მექთუმია. იმის გამო, რომ ეს თანამიმდევარი ბრმა იყო, ჯიჰადისგან განთავისუფლებული იყო. მაგრამ ამ წმინდა თანამიმდევარს ქადისისეს ომში მონაწილეობის დიდი სურვილი ჰქონდა, რაც არ უნად იყოს, ხელში დროშას მაინც დავიკავებო — ფიქრობდა. ეს არის ნათელი მაგალითი, თუ როგორია გულში არსებული მღელვარება და სამსახურის გაწევის დაუოკებელი სურვილი.

მორწმუნემ სისუსტესა და შეუძლებლობას არ უნდა შეხედოს, ის უიმედობამ, წინდაუხედავობამ თუ სიზარმაცემ არ უნდა მოიცვას, არასდროს არ უნდა იფიქროს, რომ ალლაჰის გზაზე მეტი სამსახურის გაწევა აღარ შეუძლია. სიცოცხლის ბოლომდე უნდა ეცადოს და იბრძოლოს ალლაჰის სამსახურისთვის.

*შენც, უმეცარი ადამიანის გვერდით, წიგნივით ჩუმად იყავი!“ (წმინდა მევლანა)*

وَاعْبُدْ رَبَّكَ حَتَّى يَأْتِيَكَ الْيَقِينُ

„შენთან ახლოს (სიკვდილის) მოსვლამდე ღმერთის მონა-მსახურობა გააგრძელე!“ (სურა ჰიჯრი, აიათი 99)



ამ აიათის მიხედვით აუცილებელია ყველა მორწმუნემ იცოდეს, რომ მონა-მსახურობა გასწიოს მანამ, სანამ თვალის დახამხამებისთვის საჭირო ძალა შესწევს.

ქვემოთ მოცემული შემთხვევა მკაფიოდ წარმოგვიდგენს ამ საკითხში ჩვენი საზომი რა უნდა იყოს:

უჰუდის ბრძოლის ბოლოს წმინდა შუამავალმა შეჰიდებისა და დაჭრილების შემოწმება ბრძანა. მას განსაკუთრებით ერთი თანამიმდევრის—სად ბინ რების ბედი აინტერესებდა.

იმისათვის რომ გაეგო სად ბინ რები რა მდგომარეობაში იყო, წმინდა შუამავალმა თავის თანამიმდევართაგან ერთ-ერთი მის საპოვნელად საბრძოლო ველზე გაგზავნა. წასულმა სადი დიდხანს ეძება, ვერ იპოვა, დიდხანს ეძახა და პასუხი ვერ მიიღო. საბოლოოდ, ბოლო იმედით დაჭრილებისა და შეჰიდების მიმართულებით დაიძახა:

,,სად! მე ალლაჰის შუამავალმა გამომგზავნა. ალლაჰის შუამავალმა მიბრძანა გამეგო, შენ ცოცხლებს შორის ხარ თუ შეჰიდებს შორის?!"

ამ დროს, სადმა, რომელიც სიცოცხლის ბოლო წუთებს ითვლიდა და პასუხის გაცემის ძალა არ შესწევდა, გაიგო რა ალლაჰის შუამავალი მისით დაინტერესდა, მთელი ძალა მოიკრიბა და სუსტი სტვენისმაგვარი ხმით წარმოთქვა:

,,მე უკვე მკვდრებს შორის ვარო!" ნათელი იყო, რომ უკვე იქითა მხარეს იცქირებოდა თანამიმდევარი. სადთან გაიქცა. ის ხმლით იყო აჩეხილი და მისგან ჩურჩულით, ყრუ ხმით წარმოთქმული ეს საშინელი სიტყვები გაიგონა:

,,ღმერთმანი იმდენი ხნითაც კი თვალების დახამხამებას რომ სჭირდება, წმინდა შუამავალს მტრებისგან

*,,ღმერთმანი, თქვენ იმდენი ხნითაც კი თვალების დახამხამებას რომ სჭირდება, წმინდა შუამავალს მტრებისგან თუ არ დაიცავთ, თქვენთვის ალლაჰის საფეხურზე რომ დაგიფარავთ, ისეთი არავითარი საპატიო მიზეზი არ არსებობსო" (სად იბნ რები)*



*„ალლაჰის გზაზე ცხენის ჭიხვინსა დ ხმლის ჟღარუნში ცხოვრებაგატარებული მეომრის, საცოდავ არსებასავით ლოგინში სიკვდილი რა სამწუხაროა! ფეხზე ამაყენეთ! როგორც არ უნდა იყოს, ხმალს დავეყრდნობი და სულს განვუტევებ!“ (ჰალიდ იბნ ველიდი)*

თუ არ დაიცავთ, თქვენთვის არავითარი საპატიო მიზეზი არ არსებობსო“ (იხ. იბნ აბდილბერი, ისტილაბ, ტ.II, გვ. 590)

სად იბნ რებიმ ერთმორწმუნეებს ჩვეულებრივ ანდერძის ხასიათის ეს სიტყვები დაუტოვა და ამქვეყანას გამოეთხოვა.

ბოლო ამოსუნთქვისას ჰალიდ იბნ ველიდმა საკუთარ თავზე თქვა:

„ალლაჰის გზაზე ცხენის ჭიხვინსა და ხმლის ჟღარუნში ცხოვრებაგატარებული მეომრის, საცოდავ არსებასავით ლოგინში სიკვდილი რა სამწუხაროა! ფეხზე ამაყენეთ! როგორც არ უნდა იყოს, ხმალს დავეყრდნობი და სულს განვუტევებ!“ ეს გულში არსებული უზარმაზარი პასუხისმგებლობის შეგნების გამოვლინებაა.

სავსებით შესაძლებელია, რომ ამ ემოციამ ალლაჰის გზაზე სამსახურის ყველა სფერო მოიცვას. ყოველმა მორწმუნე მსახურმა ამ ემოციისგან თავისი წილი უნდა აიღოს და ამით იმოქმედოს. ამგვარად, უნდა შექმნას იდეალური კრიტერიუმები. უნდა შეიმეცნოს რომ, როცა შესაძლებლობა ეძლევა და სამსახურს არ ასრულებს, პასუხისმგებლობა ეკისრება. უყურადღებოდ არ უნდა დარჩეს ის საკითხი, რომ თუკი არ გასწევს სამსახურს და სხვანაირად მოიქცევა, მარადიულ ცხოვრებას დიდ საფრთხეს შეუქმნის.

სამსახურის გაწევა—ეს ისეთი ღირსეული საქმეა, რომ შუამავლები და სხვა წმინდანები ავადმყოფობის დროსა და სასიკვდილო სარეცელზეც კი სამსახურის გაწევის შესაძლებლობას ხელიდან არ უშვებდნენ. ეს საკმარისი მაგალითია იმისა, რათა დავინახოთ, ეს საკითხი რამდენად მნიშვნელოვანია.

## 2. გულის მორალური ხასიათით შემკობა



*იმ ადამიანის გული, რომელიც სამსახურს ეწევა, მოსავლიანი მიწის მსგავსი უნდა იყოს. მიწაზე მოსიარულე სულიერი არსებები მას ფეხქვეშ თელავენ და ხინჯსაც იქ ჰყრიან, მაგრამ მიწა ყველა ამ ხინჯს ასუფთავებს, შემდეგ ნაირ-ნაირი სილამაზის მცენარეებად გამოზრდის და მისით კი მის ზემოთ მოსეირნე ყველა ქმნილებას კვებავს.*

მასი გული, ვინც სამსახურს ეწევა, გულუხვობითა და სულიერებით უნდა იყოს აღსავსე. გულის ჰორიზონტის აყვავება მხოლოდ სულიერი საკვებითაა შესაძლებელი. ამ სრულყოფილების შედეგად კი ჩვენი გაგების უნარი, ინტუიცია და გრძნობები ღრმავდება. ბაჰაედდინ ნაქშიბენდი, აზიზ მაჰმუდ ჰუდაი, გაზალი, მევლანა და სხვა წმინდანები მხოლოდ გარეგნული ცოდნით რომ დაკმაყოფილებულიყვნენ და გულის ცოდნით არ აღჭურვილიყვნენ, საუკუნეების განმავლობაში ჩვენი გულების მანათობელი ვარსკვლავები ვერ იქნებოდნენ.

იმის გამო, რომ ეს დიდი ადამიანები შემთხვევებს გულის გამოღებული ფანჯრიდან სიყვარულით აკვირდებოდნენ, იმ საზოგადოებაში, სადაც ცხოვრობდნენ, ბევრ ჭეშმარიტების შემეცნების მოწყურებულ ადამიანს, ფადიშაჰებსაც კი გიდობას უწევდნენ. რადგან მათ თავიანთ გარეგნულ ცოდნას, აზრსა და ლოგიკას გადაფარებული საიდუმლო ფარდა ახადეს, წილად ხვდათ ბედნიერება, რგებოდათ ღვთის ნაყოფიერი სიყვარული.

მიუხედავად იმისა, რომ ამ ადამიანების სხეულები საუკუნეებია მიწაში განისვენებენ, მათი სულიერება, გული თუ მათ მიერ გამოღებული ნაყოფი დღემდე ცოცხლობს და სამსახურის გაწევას ამის შემდეგაც გააგრძელებს.

იმისათვის, რომ სამსახურის უმთავრეს მიზანთაგან ერთი—ჭეშმარიტებაში ჩაწვდომა—გიდის სულიერ მდგომარეობასთან დაკავშირებული თავისებურებაა, რამდენადაც შევძლებთ ისლამის გატარებას ჩვენს პიროვნულ ცხოვრებაში, იმდენად გვაქვს ადამიანებზე ამ მიმართულებით ზეგავლენის მოხდენის შესაძლებლობა.



*გულწრფელობას მოკლებული სამსახური უდაბნოში დაღვრილ ერთ სათლ წყალს ჰგავს. გამხმარ ნაკვეთზე დათესილი თესლი მინდვრის თაგვების საკბილო გახდება. გულით დათესილი სამსახურის თესლი კი, მომავალი ჭადარია... ამიტომ მსახური ადამიანი ვალდებულია გული განიწმინდოს.*

გული ღმერთის საიდუმლოსთვის გახსნილი ფანჯარაა. ის, ვინც ამ საშუალებას კარგად გამოიყენებს, საიქიოს მარადისობას მოიპოვებს. მონოთეისტური რწმენა მონა-მსახურის მარადისობაში მგზავრობას უზრუნველყოფს.

სანამ წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს) ცხოვრებაში ჩავიხედავთ, უპირველესად, მის გულში ღვთიური ზეშთაგონების ჩანერგვას დავაკვირდებით. ყურანში ასეა გამოხატული:

„უეჭველია, რომ ის, (ყურანი) სამყაროს ღმერთის მოვლენილია სანდო სულთან ერთად შენს გულში გასაგები არაბული ენით, რათა აუწყო სხვებს.“ (სურა შუარა, აიათები 192 - 195)

გულში მოვლენილი ეს თვისებები ალლაჰის შუამავლის ხასიათისა და ქცევების საშუალებით ცოცხალ ყურანად იქცა. მისი თანამიმდევრები ამ პიროვნებითა და ხასიათით გაოცებული იყვნენ. ამგვარად, ისლამს შუამავლისგან სწავლობდნენ. ჭეშმარიტების შემეცნებამდე უმეცრებაში მცხოვრებმა ამ ადამიანებმა, ალლაჰის შუამავლის წყალობით, ქცევაში სრულყოფილებას მიაღწიეს. ამგვარად დედამიწის ისტორიაში ღირსეულ და სრულყოფილ ადამიანებად იქცნენ. მორწმუნემ, რომელიც მიზნად დაისახავს რწმენის სამსახურს, შუამავლის თანამიმდევრები მაგალითებად უნდა აიღოს და გული ყურანის ბარაქით აივსოს.

გულწრფელობას მოკლებული სამსახური უდაბნოში დაღვრილ ერთ სათლ წყალს ჰგავს. გამხმარ ნაკვეთზე დათესილი თესლი მინდვრის თაგვების საკბილო გახდება. გულით დათესილი სამსახურის თესლი კი მომავალი ჭადარია. ამიტომ, მოსამსახურე ადამიანი ვალდებულია, სულიერი საზრდო მიიღოს. ღვთისმსახურებისას სულიერებაში, მორალსა და ქმედებაში მნიშვნ-



ელობა უნდა მიანიჭოს თავაზიანობასა და ალტრუიზმს, ეცადოს მიაღწიოს სულიერ სრულყოფილებას. ამგვარი მდგომარეობა ადამიანს ღმერთის სიყვარულთან მიიყვანს. ალლაჰის შუამავალი ბრძანებდა:

*„ალლაჰს მორჩილი, მდიდარი გულის, თავისი თავის ღვთისმსახურებაზე მიმძღვნელი, პატივმოყვარეობისგან შორს მდგომი და თავისი არსის გამოსწორებით დაკავებული მონა-მსახური უყვარს.“* (მუსლიმი, ზუჰდი, 11)

იმ ადამიანის გული, რომელიც სამსახურს ეწევა, მოსავლიანი მიწის მსგავსი უნდა იყოს. მიწაზე მოსიარულე სულიერი არსებები მას ფეხქვეშ თელავენ და ხინჯსაც იქ ჰყრიან. მაგრამ მიწა ყველა ამ ხინჯს ასუფთავებს, შემდეგ ნაირ-ნაირი სილამაზის მცენარეებად გამოზრდის და მის ზემოთ მოსეირნე ყველა ქმნილებას კვებავს. მსახური ადამიანის გულიც ამ მოსავლიან მიწას უნდა ჰგავდეს, მათ გულში არსებული ყველა სილამაზე, პეიზაჟი უნდა აირეკლონ იმათ, ვისაც სამსახურს უწევენ. ამ მდგომარეობის მოსაპოვებლად ამ ოთხ საკითხს უნდა მიექცეს ყურადღება:

*„ალლაჰს მორჩილი, მდიდარი გულის, თავისი თავის ღვთისმსახურებაზე მიმძღვნელი, პატივმოყვარეობისგან შორს მდგომი და თავისი არსის გამოსწორებით დაკავებული მონა-მსახური უყვარს“(მუსლიმი, ზუჰდი, 11)*

### ა. გული მუდამ ალალჰთან ერთად უნდა იყოს

უდიდესი ღმერთი აიათში ასე ბრძანებს:

„უეჭველია, რომ ცისა და მიწის შექმნაში, დღისა და ღამის ერთმანეთზე მიყოლაში, იმათთვის, ვისაც ჭკუა აქვს, ბევრი სასწაული და მტკიცებულებაა. ისინი ნამდვილი ჭკუის პატრონები არიან, რომ ფეხზე არიან, სხედან თუ წვანან, ალლაჰს განუწყვეტლივ ახსენებენ, ცისა და მიწის შექმნაზე ღრმად ფიქრობენ და (ამბობენ) „ღმერთო ჩვენო! შენ ესენი ტყუილად არ გაგიჩენ-



ია. შენ დიდებული ხარ! ჩვენ ჯოჯოხეთის ტანჯვისგან დაგვიფარე!“ (სურა ალი-იმრანი, აიათები 190-191)

„იცოდეთ, რომ გულები სიმშვიდეს, მხოლოდ ალლაჰის ხსენებით ჰპოვებენ.“ (სურა რად, აიათი 28)

ალლაჰის ხსენება მისი სახელის წარმოთქმა არ არის მხოლოდ. ალლაჰის შემეცნების გულში განთავსებაა. გული მხოლოდ ამ ფორმით დაკმაყოფილდება. ალლაჰი ადამიანს მასთან დაახლოების ბედნიერებას ამ ფორმით ანიჭებს.

მოსამსახურე ადამიანის გულში როგორც კი ადგილს დაიკავებს ღმერთთან ერთად ყოფნა, სამსახურის გაწევისას მას ვერავითარი სირთულე ვერ დააბრკოლებს, ყველა სირთულე მას ადვილად მოეჩვენება და ყველა სამსახურს სიამოვნებით აღასრულებს. სიამოვნებით შესრულებული სამსახური კი თან წარმატებული იქნება, თანაც პატრონს სიამოვნებას მიანიჭებს. ამისათვის გულმა ყველაფერი სიყვარულში უნდა ეძებოს, ის ღმერთის სიყვარულით უნდა იყოს გაჟღენთილი. როგორც იბნ არაბის მიშქათულ ანვარის სახელით ცნობილ ნაწარმოებში მოცემულ წმინდა ჰადისშია ნაბრძანები:

„ადამიანო! შენ ჩემთვის გაგაჩინე, ნივთები კი შენთვის შევქმენი. საკუთარი თავი ამქვეყნიურის, ესე იგი, სააქაოდ არ გაანადგურო!“ (მიშქათულ ანვარ ნურლარ ჰაზინესი, გვ. 126-127)

*„...მორწმუნეებში ალლაჰის სიყვარული ყველა სიყვარულზე უფრო ძლიერია.“ (სურა ბაყარა, აიათი 165)*

## ბ. გული ალლაჰისა და მისი შუამავლის სიყვარულით უნდა იყოს აღვსილი

სამსახურისას სიყვარული პროგრესის დასაწყისია. სინამდვილეში ეს ყველაფრის ათვლის წერტილია.

გული ამის შემდეგ იწყებს ფაქტობრივ აღორძინებასა და სილამაზეების გამოფენას.

ალლაჰისა და შუამავლის სიყვარული ჩვენს გულში არსებულ ყველა სიყვარულზე მაღლა უნდა იდგეს. აიათში ნაბრძანებია:

„მორწმუნეებში ალლაჰის სიყვარული ყველა სიყვარულზე უფრო ძლიერია.“ (სუარ ბაყარა, აიათი 165)

„უთხარი (მუჰამმედ): თუ(კი) მამანი თქვენნი, შვილნი თქვენნი, ძმანნი თქვენნი, ცოლნი თქვენნი, ახლო ნათესავნი თქვენნი და ქონებანი, რომელიც მოგიხვეჭიათ და (აგრეთვე) ვაჭრობა, რომლის შეფერხებისაც გეშინიათ, სახლ-საცხოვრისნი თქვენნი, რომლითაც თქვენ კმაყოფილდებით, თუ უფრო საყვარელია თქვენთვის ალლაჰზე, მის შუამავალსა და მის გზაზე ბრძოლაზე, — მაშ, დაიცადეთ, ვიდრე ალლაჰისავე ბრძანება მოვიდოდეს. და, ალლაჰი ჭეშმარიტ(ების) გზაზე არ დააყენებს გზააცდენილ ხალხს.“ (სურა თევბე, აიათი 24)

თუკი გული აღსავსე იქნება ალლაჰისა და შუამავლის სიყვარულით, ყველა სილამაზეს აირეკლავს. ალლაჰი და შუამავალი მხოლოდ აიათების კითხვით კი არა, გულში არსებული სიყვარულით იცნობა. საყვარელი შეყვარებულს სიყვარულის პროპორციულად აჯადოებს და მას იმსგავსებს. სიყვარული ორ გულს შორის გაბმულ ჯაჭვს ჰგავს. შეყვარებული საყვარელ არსებას გულიდან არასდროს ამოიღებს და ენიდან არასდროს მოიშორებს. საყვარლისთვის გულუხვად ხარჯავს სულსა და ქონებას, მსხვერპლს უყოყმანოდ იღებს, მშვიდად ცხოვრობს და კვდება. აუცილებელია წმინდა შუამავალი ღირსეულად გვიყვარდეს, ამისათვის კი საჭიროა ენა სალავათის თქმით სველი, გული კი მუდამ მასთან გვქონდეს დაკავშირებული.



*სიყვარული ორ გულს შორის გაბმულ ჯაჭვს ჰგავს. შეყვარებული საყვარელ არსებას გულიდან არასდროს ამოიღებს და ენიდან არასდროს მოიშორებს. საყვარლისთვის გულუხვად ხარჯავს სულსა თუ ქონებას, მსხვერპლს უყოყმანოდ იღებს, მშვიდად ცხოვრობს და კვდება.*



გული სრულყოფილების იმ დონემდე მიაღწევს, რამდენადაც ალლაჰის შუამავალს აირეკლავს. უდიდესი ღმერთი შუამავლის პატივისცემის გამოსახატავად ასე ბრძანებს:

إِنَّ اللّٰهَ وَمَلَائِكَتَهُ يُصَلُّونَ عَلَى النَّبِيِّ يَا أَيُّهَا الَّذِينَ
آمَنُوا صَلُّوا عَلَيْهِ وَسَلِّمُوا تَسْلِيمًا

„უეჭველია, რომ ალლაჰი და ანგელოზები, შუამავალს ბევრ სალათს უთვლიან. მორწმუნენო! თქვენც მისთვის სალათი წარმოთქვით და სრულიად მორჩილად სალამი მიეცით!“ (სურა აჰზაბი, აიათი 56)

უდიდესი ღმერთი სხვა აიათში ასე ბრძანებს:

„ვფიცავ, რომ ალლაჰის შუამავალი ლამაზი მაგალითია იმ (მორწმუნე)თათვის, ვისაც სურს განკითხვის დღეს ალლაჰთან შეხვედრა და მას ხშირად ახსენებს.“ (სურა აჰზაბი, აიათი 21)

ჩვენ თვალს ვადევნებთ შუამავლის თანამიმდევრებს, თუ ეს ორი აიათი ცხოვრებაში როგორ გაატარეს და სიყვარულის რა მწვერვალზე ავიდნენ. ალლაჰსა და მუჰამმედთან მიღწეული ადამიანები განკითხვის დღემდე იცხოვრობენ როგორც მუჰამმედის მიმდევართაგან რჩეულები, ისინი წარმავალი ცხოვრების შემდეგაც ვედრებებში იქნებიან მოხსენიებული. ამ მდგომარეობის მომპოვებელ უთვალავ შუამავალსშეყვარებულთაგან ორის მდგომარეობა ასეთია:

ალლაჰის შუამავალმა, ისლამის ქადაგებისა და სწავლების მიზნით, გარშემო დასახლებულ ტომებს მასწავლებლები გაუგზავნა, მაგრამ ზოგიერთ მათგანს მახე დაუგეს. ამის ნათელი მაგალითი „რეჯის შემთხვევა“ იყო.

მედინის ახლოს დასახლებულმა ადალისა და ქარეს ტომებმა ალლაჰის შუამავალს ისლამის მასწავლებლის

*ყველაზე ჭკვიანი თქვენ შორის არის ის, ვინც სწავლობს წმინდა ყურანს და ასწავლის მას.“*

*(ბუჰარი, ფადაილ - ყურანი, 21)*



გაგზავნა თხოვეს. მან ასიმ იბნ საბითის მეთაურობით ათკაციანი ჯგუფი გაგზავნა. ჯგუფი რეჯის უბანში მისვლისთანავე მახეში გაება. რვა მათგანი შეჰიდად დაეცა, ორი კი ტყვედ ჩავარდა.

ტყვედ ჩავარდნილი თანამიმდევრები ჰუბეიბი და ზეიდი იყვნენ. კერპთაყვანისმცემლებმა ორივე მათგანი მოკლეს, სანამ მოკლავდნენ, ზეიდს ჰკითხეს:

„შენი სიცოცხლის გადასარჩენად, შენს შუამავალს რომ შეეცვალო, არ გინდა?"

ზეიდმა კითხვაზე დაუფიქრებლად, დიდი გამბედაობითა და სერიოზულობით იყვირა:

„ჩამომახრჩვე! არ შეიძლება მისი აქ, ჩემს ადგილზე ყოფნა მინდოდეს. იმ წმინდანს, რომელიც ახლა მედინაშია, ფეხში ერთი ეკალიც რომ შეესოს, ისიც არ მინდაო!"

ამ პასუხით გაოცებულმა აბუ სუფიანმა თქვა:

„მე ამქვეყნად არავინ მინახავს სხვა, ვინც ამხანაგებს მუჰამმედის მსგავსად უყვართო".

შემდეგ ჰუბეიბიესთან მივიდნენ და მას რწმენის უარყოფის სანაცვლოდ განთავისუფლება შესთავაზეს:

„მთელი ქვეყნიერებაც რომ მომცეთ, რწმენას მაშინაც არ უარვყოფ!"- მიუგო.

შემდეგ, რაც ზეიდს ჰკითხეს, მასაც გაუმეორეს და იგივე პასუხი მიიღეს. ჰუბეიბიეს სიკვდილის წინ მხოლოდ ერთი სურვილი ჰქონდა: „სიყვარულით სავსე „სალამი" გადაეცათ ალლაჰის შუამავლისთვის."

„ღმერთო! აქ არავინაა, რომ გადასცეს ჩემი უკანასკნელი „სალამი"შუამავალს. მიაწვდინე ის შენ მას!"

ამ დროს ალლაჰის შუამავალმა, რომელიც მედინაში იმყოფებოდა, წარმოთქვა:

„მასაც სალამი გადაეციო!" თანამიმდევრებმა გაკვირვებით ჰკითხეს:

*„ისლამმა ჩასახვის დროიდან თავისი გულმოწყალებისა და სამართლის კალთის ქვეშ შეიფარა ყველა-მორწმუნეცა და არამორწმუნეც."*



*„ფულის გაცემა და ქონების გაცემა—გულუხვი ადამიანის თვისებაა, სიყვარულში გულუხვობა კი — სულის ჩუქებაა. თუკი შენ ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად პურს გასცემ, პური მოგეცემა. ალლაჰისთვის სულს თუ გაიღებ, სული მოგეცემა!“ (წმინდა მევლანა)*

„ალლაჰის შუამავალო! სალამზე ვის უპასუხეთო?“

„ჩვენი ძმის ჰუბეიბის სალამზე ვუპასუხე. აი, ჯებრაილმა ჰუბეიბის სალამი გადმომცაო!“ — ბრძანა.

საბოლოოდ ურწმუნოებმა ორივე მათგანი შეჰიდად აქცია. იმ დროს ჰუბეიბიეს წარმოთქმულ სიტყვათაგან ქვემოთ მოცემული ძალიან მნიშვნელოვანია:

„მას შემდეგ, რაც მუსლიმანად მოკვდები, რა მნიშვნელობა აქვს როგორ მოკვდები!“ (იხ. ბუჰარი, მეღაზი, 10; ვაქიდი, მეღაზი, გვ. 280-281)

კვლავაც ალლაჰის შუამავლის სიყვარული იყო მიზეზი, რომ მისი ახალგაზრდა თანამიმდევრები ერთმანეთს ეჯიბრებოდნენ, რათა მისი წერილების წაღების პატივი რგებოდათ წილად, მისი სურვილის შესასრულებლად ნებისმიერ მსხვერპლს გაიღებდნენ, არავითარი საპატიო მიზეზის გამო თავიდან მის სამსახურს არ აიცილებდნენ. სერბიის მთებსა და უკაცრიელ უდაბნოებს გადალახავდნენ, ჯალათებს შორის თვალდაუხამხამებლად ჩაივლიდნენ და რწმენის მიერ მინიჭებული უდიდესი გამბედაობით, ალლაჰის შუამავლის წერილებს მეფეებს წაუკითხავდნენ. ისინი შუამავლისადმი უსაზღვრო სიყვარულის გამოვლინებები იყვნენ.

აი, შუამავლის თანამიმდევრების რწმენა, სიყვარული და გამბედაობა! მაშინ, როცა შუამავლის თანამიმდევრების თავს გადამხდარი ეს სურათები ჩვენ გვაშინებს, ალლაჰსა და შუამავალზე შეყვარებულ ადამიანებს, ასეთი სცენები არც კი შეატოკებდა. მათი მიზანი ალლაჰის შუამავლის კეთილგანწყობის მოპოვება იყო. ასეთი სიყვარულით გულის შემკობა იქნება ის თესლი, რომელიც გაწეულ სამსახურს ნაყოფიერს გახდის.



## გ. გული სულიერი ძმების მიმართ რწმენით უნდა იყოს აღსავსე

იქ, სადაც ძმობაა — თანაგრძნობა და გულისხმიერებაა. ადამიანი, რომელიც მორწმუნე ძმებს არ უსურვებს იმას, რასაც საკუთარ თავს, რწმენის სრულყოფილებას ვერ მიაღწევს. უდიდესი ალლაჰი ასე ბრძანებს:

إِنَّمَا الْمُؤْمِنُونَ إِخْوَةٌ فَأَصْلِحُوا بَيْنَ أَخَوَيْكُمْ
وَاتَّقُوا اللّٰهَ لَعَلَّكُمْ تُرْحَمُونَ

„უეჭველია, რომ მორწმუნეები ძმები არიან. (ყოველგვარი გაუგებრობისას) თქვენს ძმებს შორის შეცდომები გამოასწორეთ და ალლაჰის გეშინოდეთ, რომ წყალობა მოიპოვოთ!“ (სურა ჰუჯურათი, აიათი 10)

წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს) კი ასე ბრძანებს:

*„სანამ არ ირწმუნებთ, სამოთხეში ვერ შეხვალთ. ხოლო, სანამ ერთმანეთს არ შეიყვარებთ, მანამდე სრულყოფილად ვერ ირწმუნებთ. თქვენ ერთ რამეს გეტყვით და იმის გაკეთების შემთხვევაში, ერთმანეთს შეიყვარებთ: ერთმანეთს მიესალმეთ!“* (მუსლიმი, იმანი, 93)

*„შვიდი კატეგორიის ადამიანი არსებობს, რომლებსაც იმ დღეს, როცა არსად საჩრდილობელი არ იქნება, ალლაჰი თავად (თავისი სამყოფლით) მოუჩრდილებს... (ამ კატეგორიებს შორის ერთი) ის ორი ადამიანია, რომლებსაც ერთმანეთი ალლაჰის გამო უყვართ და არ სცილდებიან, ერთმანეთთან ამის გამო მიდიან...“* (ბუჰარი, ეზანი, 36)

ერთ წმინდა ჰადისში უდიდესი ალლაჰი ასე ბრძანებს:

*„მას შემდეგ, რაც მუსლიმანად მოკვდები, რა მნიშვნელობა აქვს როგორ მოკვდები!“ (წმინდა ჰუბეიბი)*



*„უეჭველია, რომ მორწმუნეები ძმები არიან. (ყოველგვარი გაუგებრობისას) თქვენს ძმებს შორის შეცდომები გამოასწორეთ და ალლაჰის გეშინოდეთ, რომ წყალობა მოიპოვოთ!“ (სურა ჰუჯურათი, აიათი 10)*

*„ჩემს სიყვარულს ვუდასტურებ მათ, ვისაც ჩემი სურვილით ერთმანეთი უყვართ, ვინც ჩემ გამო ერთმანეთს უმასპინძლდება, ჩემ გამო ერთმანეთის მეგობრები არიან და ერთმანეთს გულწრფელად ენდობიან, ნათესავებსა და მეგობრებთან ჩემ გამო კავშირს არ წყვეტენ და მნახულობენ.“* (აჰმედ იბნ ჰანბელი, მუსნედი, V, 229)

ალლაჰის გამო, ძმობისა და სიყვარულის შესახებ, წმინდა შუამავალი ასე ბრძანებს:

*„ერთი ადამიანი სხვა სოფელში სულიერი ძმის მოსანახულებლად წავიდა. უდიდესმა ალლაჰმა ერთი ანგელოზი გამოგზავნა, რათა იმ კაცისთვის გზაში ყურადღება მიექცია. ანგელოზმა ჰკითხა: „სად მიდიხარ?“*

*„ერთი ადამიანის მოსანახულებლად მივდივარო.“*

*ანგელოზმა ჰკითხა:*

*„ის კაცი შენი ნათესავია?“*

*„არა“.*

*„იმ კაცისგან რამე სარგებელს ელოდები?“*

*„არა!“*

*„კარგი და თუ ასეა, მაშ რატომ მიდიხარო?“ —როცა ჰკითხა, — კაცმა უპასუხა:*

*„მე ის ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად მიყვარს. ამის გამო, მის მოსანახულებლად მივდივარო“.*

*ამის შემდეგ ანგელოზმა უთხრა:*

*„მე შენთან ალლაჰის გამოგზავნილი ელჩი ვარ. იმის გამო, რომ ის შენი სულიერი ძმა ალლაჰის გამო გიყვარს, ამიტომ შენც ალლაჰს უყვარხარო.“* (აჰმედ იბნ ჰანბელი, მუსნედი, II, 292)

მონა-მსახურების ერთმანეთის სიყვარულის, მათი გულების ერთმანეთთან სიახლოვის გამო, მშვიდი, ნაყოფიერი და ბარაქიანი საფუძველი იქმნება და ძალას ძალა ემატება. უდიდესი ალლაჰი მათ, ვინც ერთმანე-



თს ზურგს უმაგრებენ, მხარდამხარ ბრძოლობენ, აიათში ასე აქებს:

إِنَّ اللهَ يُحِبُّ الَّذِينَ يُقَاتِلُونَ فِي سَبِيلِهِ صَفًّا كَأَنَّهُمْ بُنيَانٌ مَرْصُوصٌ

„უეჭველია, რომ ალლაჰს უყვარს ისინი, ვინც მის გზაზე მხარდამხარ ნატყვიარი კედლების მსგავსად მწკრივს აკეთებენ და ისე ბრძოლობენ.“ (სურა საფფი, აიათი 4)

ისტორია მოწმეა ბევრი გამარჯვებისა, რომელიც რწმენითა და სიყვარულით ერთმანეთთან შეკავშირებულმა არმიებმა მოიპოვეს. უახლოეს ისტორიაში ამის მაგალითი ჩანაქქალეს ბრძოლაა.

ფაქტიურად ძალიან სუსტმა არმიამ რწმენის ძალით ომში გაიმარჯვა. მტერიც კი იძულებული გახდა ღმერთის ეს დახმარება ეღიარებინა. ინგლისელმა გენერალმა ჰაილტონმა თქვა:

„ჩვენ მტრის მატერიალურმა კი არა, სულიერმა ძალამ დაგვამარცხა. ჩვენ ზეციდან ჩამოსულები ვიხილეთ.“

ერთი სიტყვით, ღმერთის სიყვარულით, რწმენითა და გულწრფელობით აღვსილი არმია აიათში მოცემული მებრძოლების ხორცშესხმული მაგალითია, ვინაიდან იმ რწმენით აღვსილი ჯარისკაცებისთვის შეჰიდად დაცემა–ბედნიერება, რწმენისთვის ბრძოლით ცხოვრება კი პატივია. თითქოს თითოეული მათგანი მთელ ერს წარმოადგენდა. ჯარები ჩანაქქალეში რწმენით აღსავსე ხვდებოდა მტერს. ათასეულის მეთაური გენერალი ლუტფი ყვიროდა:

„დაეწიე მუჰამმედ, შენი წიგნი მიდის!“

*„სანამ არ ირწმუნებთ, სამოთხეში ვერ შეხვალთ. ხოლო სანამ ერთმანეთს არ შეიყვარებთ, მანამდე სრულყოფილად ვერ ირწმუნებთ. თქვენ ერთ რამეს გეტყვით და იმის გაკეთების შემთხვევაში, ერთმანეთს შეიყვარებთ: ერთმანეთს მიესალმეთ!“ (მუსლიმი, იმანი, 93)*



არმიის წინ დროშა თითქოს წმინდანებმა გაშალეს და შეჰიდები თითქოს ალლაჰის შუამავალმა ჩაიკრა მკერდში.



უდიდესმა ალლაჰმა მორწმუნეების ეთმანეთისადმი დაცინვა, რაც ძმობისა თუ სიყვარულის გრძნობებს აზიანებს, ერთმანეთის განსჯა, ნაკლის გამოძებნა, ეჭვის თვალით ყურება და მსგავსი ცუდი თვისებები ჰარამად დააწესა. ამგვარი მორალის მქონენი ყურანში მკაცრად არიან გაფრთხილებული:

„ვაი, მათ მდგომარეობას, ვინც ადამიანებს ზურგს უკან გაჭორავს, მომენტალური მოძრაობით დასცინის და ქონებას შეაგროვებს, მათ კვლავ და კვლავ დაითვლის (ესე იგი, ისე, რომ არ დაფიქრდება საიდან მოიგო ან სად უნდა დახარჯოს, მათ, ვინც სიმდიდრეს საკუთარი ქებისა და მაღლა დგომის საშუალებად გამოიყენებს).“ (სურა ჰუმეზე, აიათები 1-2)

ამის მიხედვით, ყველა იმას, ვინც თუნდ ხელით, თუნდ ენით, მორალურად თუ მატერიალურად ადამიანებს ტკივილს მიაყენებს, იჭორავებს და ამგვარად გულში დაჭრის, სასჯელად ჯოჯოხეთი ელოდება. ეს კი რა სამწუხარო დასასრულია!

*„უეჭველია, რომ ალლაჰს უყვარს ისინი, ვინც მის გზაზე მხარდამხარ მწკრივს აკეთებენ და ბრძოლობენ ისე როგორც ტყვიით ერთმანეთის გამმაგრებელი კედლები.“ (სურა საფფი, აიათი 4)*

ამგვარი დასასრულის თავიდან ასაცილებლად ისლამმა მორწმუნეებს მოუწოდა იყვნენ მიმტევებელი, დანაშაულის დამფარველი, ერთმანეთისთვის ღმერთზე მავედრებლები. ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

*„არ მოვიცვათ ერთმანეთისადმი მოუთმენლობის გრძნობამ! სიბრაზე და შურისძიება ერთმანეთს არ გადაანთხიოთ! ერთმანეთის შერცხვენას არ ეცადოთ! სხვების*



*საუბარს ყური არ დაუგდოთ! ალლაჰის მონა-მსახურებო, ძმები იყავით!“* (მუსლიმი, ბირრ 30)

წმინდა შუამავალმა თავის თანამიმდევრებთან ისეთ ძმობას ჩაუყარა საფუძველი, რომელიც ქვეყნიერების აღსასრულამდე მორწმუნეთათვის გზის მანათობელი მაგალითია. მექიდან მედინაში ჰიჯრით გადასულ მუჰაჯირებსა და ანსარებს შორის განხორციელდა ისეთი უბადლო ძმობა, რომლის მსგავსის მომსწრე ისტორია არასდროს ყოფილა. მათ შორის იყო ისეთი ძმობა, რომ ანსარები მზად იყვნენ მუჰაჯირები ყველაფერში თავიანთ მეწილედ ექციათ. ამის საპასუხოდ მუჰაჯირები მცირედით კმაყოფილდებოდნენ და ამბობდნენ:

„შენი ქონება და მამული ღმერთმა მშვიდობაში მოგახმაროს, ძმობილო, შენ მე ქალაქის გზა მიჩვენე, საკმარისია!“ ეს ძმობა, როგორც ღვთიური წყალობა, ყურანში ხოტბითაა მოხსენიებული.

„მანამდე მედინაში დასახლებულ და გულებში რწმენაჩანერგილებს, (ჰიჯრეთის გზით) მათთან გადმოხვეწილები ეყვარებათ, მათთვის მიცემულთა (მუჰაჯირთა) წინაშე (არავითარ) შფოთს არ იგრძნობენ. თვითონ გამოუვალ მდგომარეობაში რომც იყვნენ, მათ სკუთარ თავზე წინ დააყენებენ...“ (სურა ჰაშრი, აიათი 9)

ძალიან საყურადღებოა ქვემოთ მოცემული წმინდა ჰუზაიფიეს გადმოცემული შემთხვევა, რომელიც ალტრუიზმის თვალსაჩინო მაგალითია:

იერმუქის ბრძოლაში ვიყავით. საშინელი შეტაკება იყო. ისრებისა და შუბების დარტყმების შედეგად დაჭრილი მუსლიმანები ცხელ ქვიშაზე იწვნენ. ეცემოდნენ და სულს განუტევებდნენ. ამ დროს უკანასკნელი ძალღონე მოვიკრიბე და ჩემი ბიძაშვილის ძებნა დავიწყე. უკანასკნელ წუთებში მყოფ დაჭრილებს შორის ბოლოს და ბოლოს ვიპოვე. მაგრამ რა გამოსავალია, ჩემი ბიძ-

*„მუჰამმედი ალლაჰის ელჩია. ისინი, ვინც ერთად არიან ურწმუნოების წინააღმდეგ ულმობელნი, ერთმანეთის მიმართ მოწყალენი არიან.“ (სურა ფეთჰი, აიათი 29)*



აშვილი სისხლში ცურავდა და რაც უნდოდა თვალით ძლივს მანიშნებდა. ადრე გამზადებული წყლის მათარა ვაჩვენე და ვკითხე:

„წყალი გინდა?“

ტუჩები წყურვილისაგან გამომშრალი ჰქონდა, მაგრამ პასუხის გაცემის ძალა არ ჰქონდა და თითქოს თვალებით თავის ტანჯვას მანიშნებდა.

მე მათარას თავი მოვხსენი. როცა წყალი მას გავუწოდე, ცოტა იქით მწოლიარე დაჭრილი იქრიმეს ხმა მომესმა:

„წყალი! წყალი! რა იქნება, ერთი წვეთიც რომ იყოს, წყალი!“

ჩემმა ბიძაშვილმა ჰარისმა ეს ყვირილი როგორც კი გაიგონა, მანიშნა, რომ წყალი იქრიმესთვის მიმეტანა.

გახურებულ ქვიშაზე მწოლიარე შეჰიდებს შორის მაშინვე იქრიმესთან გავიქეცი და წყალი გავუწოდე. იქრიმემ ხელი წყლისკენ რომ წაიღო, ამ დროს იაშას ჩურჩული გაისმა:

„რა მოხდება, ერთი წვეთი წყალი მომაწოდოთ! ალლაჰის კმაყოფილებისთვის, ერთი წვეთი წყალი!“

ეს რომ გაიგონა, იქრიმემ ხელი მაშინვე უკან გასწია და მანიშნა, წყალი იაშასთვის მიმეტანა. ჰარისის მსგავსად მანაც არ დალია.

მე როცა წყალი იაშასთან მიმქონდა მისი ბოლო სიტყვები მესმოდა. ის ამბობდა:

„ღმერთო! რწმენის სასიკეთოდ თავის მსხვერპლად გაღებისგან უკან არ დაგვიხევია. ახლა უკვე შეჰიდობას მიგვაღწევინე. ჩვენი შეცდომები მოგვიტევე!“

ნათელია, რომ იაშა უკვე შეჰიდობის შარბათს სვამდა. ჩემი მიტანილი წყალი დაინახა, მაგრამ დრო აღარ დარჩა. დაწყებული ქელიმეი შეჰადეთი ძლივს დაამთავრა.

*ორი სულიერი ძმა ერთმანეთის დამბანი – ორი ხელის მსგავსია.*



მაშინვე უკან გავბრუნდი, იქრიმესთან მივედი, წყალი გავუწოდე და დავინახე ისიც გარდაცვლილიყო.

ჩემს ბიძაშვილ ჰარისს მაინც მივუსწრო-მეთქი-ვთქვი.

მასთან მივირბინე, მაგრამ გახურებულ ქვიშაზე მწოლიარესაც სული განეტევებინა. რა სამწუხაროა, მაშინ როცა მათარა წყლით სავსე იყო, სამი შეჰიდი წყურვილით გარდაიცვალა. (იხ. ჰაქიმი, მუსთედრექი, III, 270)

ჰუზეფე იმ წუთის ემოციას ასე გადმოსცემს:

„ცხოვრებაში ბევრ რამეს შევსწრებივარ, მაგრამ არაფერს ამ ამბის მსგავსად ჩემზე არ უმოქმედია და არ ავუღელვებივარ. მაშინ, როცა ისინი ერთმანეთის ნათესავები არ იყვნენ, ერთმანეთისადმი ასეთმა ალტრუიზმმა, თანაგრძნობამ და თავდადებამ გამაოცა, მათ შურით შევცქეროდი. როგორც ყველაზე დიდი რწმენის შედეგად გამოჩენილმა გამბედაობამ ჩემს მეხსიერებაში უდიდესი კვალი დატოვა.“

სიყვარული მშრალი პრეტენზია არ არის მხოლოდ, სიყვარული ძმების დარდის გაზიარება, მოთხოვნილებების დაკმაყოფილება, მსხვერპლის გაღება და შენს ხელთ არსებული სიკეთეების მათთვის განაწილებაა. როგორც ზემოთ მოცემული მაგალითიც აჩვენებს, სიძნელის ჟამს გაწეული ძმობა — ნამდვილი ძმობაა. წმინდა ჰადისში ნაბრძანებია:

*„თუ ერთმანეთს კი არ შეიცოდებთ, არამედ გეყვარებათ და გულისხმიერად მოეკიდებით, მორწმუნეები როგორც ერთი სხეული| ისე გამოჩნდებით! (ამ სხეულის) ერთი ორგანო თუ იტანჯება, სხვა ნაწილებსაც არ ძინავთ და მთელი ღამე მასთან ერთად იტანჯება, არ იძინებს.“* (მუსლიმი, ბირრ, 66)

წმინდა შუამავალი დროდადრო თავის თანამიმდევრებს მიმართავდა:

*მსხვერპლის გაღებისა და გულუხვობის ხარჯი სიყვარულია.*



*„თუ ერთმანეთს კი არ შეიცოდებთ, არამედ გეყვარებათ და გულისხმიერად მოეკიდებით, მორწმუნეები როგორც ერთი სხეული ისე გამოჩნდებით! (ამ სხეულის) ერთი ორგანო თუ იტანჯება, სხვა ნაწილებსაც არ ძინავთ და მთელი ღამე მასთან ერთად იტანჯებიან, არ იძინებენ." (მუსლიმი, ბირრ, 66)*

*„ჩემო თანამიმდევრებო! დღეს ობოლს თავზე ხელი გადაუსვით, ავადმყოფი მოინახულეთ ან გასვენებაში იყავით?"* წმინდა მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს) ამ კითხვით გამოხატავს, რათა მორწმუნეს მდიდარი და თანაგრძნობით აღსავსე გული ჰქონდეს.

ამგვარი საზოგადოებრივი სამსახური რომ ღმერთთან დაახლოების საშუალებაა, ალლაჰის შუამავალი ერთ წმინდა ჰადისში ასე გამოხატავს:

*„უდიდესი ალლაჰი განკითხვის დღეს ასე ბრძანებს:*

*„ადამიანო! ავად რომ ვიყავი, არ მინახულე."*

*„შენ სამყაროს ღმერთი ხარ და როგორ ვინახულებდი?"*

*უდიდესი ალლაჰი კი ეტყვის:*

*„ჩემი მონა-მსახური ავად გახდა, მის სანახავად არ წახვედი. ის რომ მოგენახულებინა, მე მის გვერდით ვიყავი. ეს არ იცოდი? ადამიანო, მე მშიერი ვიყავი და არ გამაძღე?"*

*ადამიანი ეტყვის:*

*„მაშინ, როცა შენ სამყაროს ღმერთი ხარ და როგორ გავაძღობდი?"*

*უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:*

*„ერთმა ჩემმა მსახურმა საჭმელი გთხოვა, არ მიეცი. მისთვის საჭმელი რომ მიგეცა, მიცემულს აუცილებლად ვნახავდი. ეს არ იცი, ადამიანო? მწყურვალი ვიყავ და არ დამალევინე წყალი!"*

*„ღმერთო ჩემო! მაშინ, როცა შენ სამყაროს ღმერთი ხარ, შენთვის წყლის მოცემა როგორ შემეძლო?"*

*„ჩემმა ერთმა მსახურმა წყალი გთხოვა, არ მიეცი. არ იცი, რომ მისთვის წყალი რომ მიგეწოდებინა, მადლს ჩემთან იპოვიდი?"* (მუსლიმი, ბირრ, 43)



საყურადღებოა ქვემოთ მოცემული აიათი, რომელიც ძმობისა და ალტრუიზმის ფონს გვიშლის.

„მიუხედავად იმისა,რომ მათ სული მისდიოდათ, საჭმელი ღარიბს, ობოლსა და ტყვეს აჭამეს. „ჩვენ თქვენ ალლაჰის კმაყოფილებისთვის გაძღობთ, თქვენგან არც რაიმე საფასურსა და არც მადლობას არ ველოდებით. ჩვენ ძნელ და საუბედურო დღეს ჩვენი ღმერთის (მისი ტანჯვის თავს დატყდომის) გვეშინიაო" — (უთხრეს). აი, ამის გამო, ალლაჰი იმ დღეს მათ ბოროტებისგან დაიფარავს. (სახეებზე) — ბრწყინვალებასა და (გულებში) სიხარულს მიანიჭებს." (სურა ინსანი, აიათები 8-11)

მოკლედ, მონა-მსახურებმა ერთმანეთის მიმართ არ უნდა იგრძნონ სიძულვილი, შური და სიცივე, მათი საწინააღმდეგო გრძნობები უნდა ეძებონ, გულის დამამშვიდებელი და სრულმყოფელი სიყვარულის ნაყოფიერ ნიადაგისგან წილი უნდა მიიღონ.

## დ. გული, ღმერთის გამო, მის მიერ შექმნილი ყველა არსებისადმი, სიყვარულით, თანაგრძნობითა და გულისხმიერებით უნდა იყოს აღსავსე

გული, როგორც კი ღმერთის სიყვარულით აღივსება მასში იბადება სურვილი მის მიერ შექმნილი ყველა არსებისადმი სამსახურისა. ის, ვინც მეგობრობის ცენტრში ალლაჰსა და შუამავალს განათავსებს, მთელი სამყაროს მეგობარი გახდება. ასეთ სამსახურთან მიღწეული გული ფართოვდება და შიგ მთელ სამყაროს იტევს.

სამსახური მხოლოდ მდიდარი გულით შეიძლება შესრულდეს და ამ შემთხვევაში ნაყოფიერ შედეგს იძლევა. ადამიანი, როგორც კი ამ მდგ-

*სიყვარული არ არის მხოლოდ. ძმების დარდის გაზიარება, მოთხოვნილებების დაკმაყოფილება, მხრვერპლის გაღება და ხელთ არსებული სიკეთეების ერთმანეთში განაწილება.*



ომარეობას მიაღწევს, სიყვარულის კერად იქცევა. სიყვარულით დათესილი თესლი კი მარადიულია. აქედან გამომდინარე, საკუთარი თავი უპირველესად უდიდესი ღმერთისა და წმინდა შუამავლის სიყვარულით უნდა გავაცოცხლოთ, საკუთარი ცხოვრება ამის მიხედვით უნდა დავგეგმოთ.

## 3. გულწრფელობისა და გულმართლობის დაცვა

მსახური ადამიანისთვის ყველა საფუძველი სიყვარული და გულმართლობა უნდა იყოს. ნამდვილ მსახურად ქცევა უდიდესი ალლაჰის მონა-მსახურისთვის ღვთიური წყალობაა. ამ უდიდესი სიკეთის ფასი კარგად უნდა ვიცოდეთ და ყოველ საქმეში სიყვარული და გულმართლობა უნდა გამოვიჩინოთ. არ უნდა დაგვავიწყდეს, რომ წინააღმდეგ შემთხვევაში ის ხელიდან გამოგვეცლება.

ის, ვისაც მინდობილი აქვს ისეთი დიდი მნიშვნელობის მოვალეობა როგორიც სამსახურია, ვალდებულია ამ საკითხს უფრო ყურადღებით მოეკიდოს. ის ვინც მაღალ მწვერვალზე ასვლას ცდილობს, სადაც ფეხს ადგამს და რასაც ეყრდნობა იმ ადგილს უფრო მეტი ყურადღება უნდა მიაქციოს. ვინაიდან მწვერვალზე ასვლისას ერთი მცდარი ნაბიჯის ან გამხმარი ტოტის საყრდენად გამოყენება საფრთხეს ქმნის.

„...კეთილმსურველები ადამიანები დიდი საფრთხის პირისპირ დგანან.“ (ბეიჰაქი, შუაბულ-იმანი, V, 345)

ეს წმინდა ჰადისი ზემოთ მოცემული ჭეშმარიტების ყველაზე თვალნათელი გამოხატულებაა.

*სიყვარული—გულის სიცოცხლის წყაროა, პირფერობა კი გულს კლავს. (აბდულლაჰ ელ*



ის, ვინც სიყვარულით ეწევა სამსახურს, ეშმაკისა და მისი დამხმარეების მზაკვრობების საწინააღმდეგოდ, ღვთიური მფარველობის ქვეშ იმყოფება. აიათში ნაბრძანებია:

„(იბლისმა, უდიდეს ღმერთს რომ მიმართა, თქვა, რომ) შენს ძლიერებასა და დიდებულებას ვფიცავ, რომ, შენს ყველა მონა-მსახურს აუცილებლად შევაცდენ, გარდა მათისა, ვინც გულწრფელობას მიაღწია." (სურა სადი, აიათები 82-83)

გულწრფელობა ჭეშმარიტი სამსახურის ყველაზე მნიშვნელოვანი პირობაა. იქ, სადაც გულწრფელობაა, განხეთქილება, ეგოისტობა და ჟინი იკარგება. ამგვარად, ვნების აყოლის გზა ისპობა; სამსახურის გაწევის გზაზე დაბრკოლებებიც მინიმუმამდე მცირდება.

ის, რომ გულწრფელობა ნაყოფიერების საშუალებაა, ყველაზე ნათლად საქველმოქმედო ორგანიზაციებში ჩანს. ზოგიერთი საქველმოქმედო დაწესებულებები, შეცვლილი პირობების მიუხედავად, ქველომოქმედებისთვის გაცემული ქონების ჰალალობისა და მიზეზის გამო, საუკუნეების განმავლობაში აგრძელებენ არსებობას. დროდადრო ჩავარდნებიც რომ ჰქონდეთ, მძიმე მდგომარეობიდან გამოსვლას ახერხებენ და ხელახლა ცოცხლდებიან.

ეჭვის შეტანა არ შეიძლება იმაში, რომ გულწრფელობა ყოველთვის იმარჯვებს, რადგანაც ის არასდროს გაუჩინარდება. მრავალ რიცხობრივად მცირე არმიას, რომელიც შედგებოდა მოთმინებითა და გულწრფელობით აღჭურვილი ადამიანებისგან, ალლაჰის შემწეობით დაუმარცხებია მათზე რიცხობრივად ან შესაძლებლობის მხრივ აღმატებული ძალა. ეს მდგომარეობაც აჩვენებს, რომ გულწრფელობა გამარჯვების საფუძველია. ბედირში მოპოვებული გამარჯვება ამის ყველაზე

*მწვერვალზე მყოფები ყურადღებით თუ არ იქნებიან, ფეხი დაუსხლტებათ და დაბლა დაცურდებიან.*



*„ამქვეყნიურობას ნუ შეიყვარებ, მისდმი ინტერესი არ გამოიჩინო, რომ ალლაჰს უყვარდე! არ გავიჩნდეს ინტერესი მათდამი, რაც ადამიანებს აქვთ, მათი საკუთრება არ მოინდომო და მას შენ ეყვარები!" (იბნ მაჯე, ზუჰდი, 1)*

თვალსაჩინო მაგალითია. ჰუნეინის ლაშქრობისას, იმის გამო, რომ გულწრფელობა მოშლილი იყო, დასაწყისში მარცხი განიცადეს. ალლაჰის შუამავლის თანამიმდევრების გაფრთხილებებისა და ჭეშმარიტების ქადაგების საშუალებით გრძნობები და ფიქრები გაცოცხლდა და მუსლიმანებმა შედეგად გამარჯვება მოიპოვეს.

სამსახურისას გულწფელობა ყველაზე კარგი ნიშანია, ამის საფასურს მხოლოდ ალლაჰისაგან თუ დაელოდები. ამის ყველაზე კარგი მაგალითები შუამავლებმა და წმინდანებმა წარმოგვიდგინეს. ამ სინამდვილის ნათელი გამოხატულებაა ყურანში ყველა შუამავლის მიერ წარმოთქმული:

وَمَا أَسْأَلُكُمْ عَلَيْهِ مِنْ أَجْرٍ إِنْ أَجْرِيَ
إِلَّا عَلَى رَبِّ الْعَالَمِينَ

„ამ ქადაგების სანაცვლოდ თქვენგან არანაირ ანაზღაურებას არ ვითხოვ. მე ჯილდოსმ სამყაროს ღმერთი ალლაჰი მომცემს!" (იხ. ეშ შუარა, 109, 127, 145, 164, 180; იუნუსი, 72; სურა ჰუდი, აიათი 29)

ასევე ამის ცოცხალი მაგალითია „ასჰაბი ქარეს" შემთხვევა.

ღმერთის რწმენის საქადაგებლად ანთაქიაში გაგზავნილი სამი ელჩის წინააღმდეგ გამოსულმა იქაურმა მოსახლეობამ მათი ჩაქოლვა გადაწყვიტა. მათი ამ პროტესტისა თუ მუქარის შესახებ ანთაქიელმა ჰაბიბი ნეჯარმა რომ გაიგო, ხალხთან მიირბინა და ასე უთხრა:

„ჩემო მოდგმავ! ამ ელჩებს დაემორჩილეთ! დაუჯერეთ ამ ადამიანებს, რომლებიც ჭეშმარიტებას ქადაგებენ და მის სანაცვლოდ არაფერს ითხოვენ." (სურა იასინი, აიათები 20-21)



ადამიანი, რომელიც სამსახურს ისე გასწევს, რომ ხარბი არ იქნება და მატერიალურ საფასურზე მეტად ისი მიზანი ღმერთის ნება-სურვილის შესრულება იქნება, ალლაჰის კმაყოფილებასა და ადამიანების სიყვარულს მოიპოვებს. ეს წმინდა ჰადისი ამ სინამდვილეს რა ლამაზად გამოხატავს:

ერთ დღეს ალლაჰის შუამავალთან ერთი კაცი მივიდა და უთხრა:

„ალლაჰის შუამავალო! მე მასწავლე ისეთი ქმედება, რომელიც ალლაჰსაც შემაყვარებს და ადამიანებსაც.“

ალლაჰის შუამავალმა მას უპასუხა:

*„ამქვეყნიურობას ნუ შეიყვარებ, მისადმი ინტერესი არ გამოიჩინო, რომ ალლაჰს უყვარდე! არ გაგიჩნდეს ინტერესი მათდამი, რაც ადამიანებს აქვთ, მათი საკუთრება არ მოინდომო და შენ ეყვარები!“* (იბნი მაჯე, ზუჰდი, 1)

ყველა მსახურმა კარგად უნდა გაიგოს, რომ ყოველი საქმე ალლაჰის კამაყოფილებისთვის უნდა გააკეთოს.

მან, ვინც სამასასურს ეწევა, არასდროს უნდა გადაუხვიოს შუამავლების, წმინდანების, შეჰიდებისა და ღვთისმოსავების არჩეულ გზას. ეს ის ადამიანებია, ვის მიმართაც ალლაჰი კეთილგანწყობილია. ადამიანები, რომლებიც ყველაფერს აკეთებენ ალლაჰის კმაყოფილებისთვის, სწამთ ისევ მისი კმაყოფილების მოპოვებისა და ყოველი მათი სიტყვა ისევ და ისევ ალლაჰის კმაყოფილებისკენაა მიმართული, აიათში ასეა ნაბრძანები:

„უეჭველია, რომ მათთან, ვინც იტყვიან ჩვენი ღმერთი ალლაჰია, შემდეგ კი ღვთის სამსახურში ჩადგებიან (სიკვდილის წამს), ანგელოზები ჩამოვლენ და მათ ეტყვიან: „არ შეგეშინდეთ, არ დამწუხრდეთ, თქვენ შეპირებული სამოთხე გიხაროდეთ!“ (სურა ფუსილეთი, აიათი 30)

*„უეჭველია, რომ მათთან, ვინც იტყვიან, ჩვენი ღმერთი ალლაჰია, შემდეგ კი ღვთის სამსახურში ჩადგებიან (სიკვდილის წამს), ანგელოზები ჩამოვლენ და მათ ეტყვიან: „არ შეგეშინდეთ, არ დამწუხრდეთ, თქვენ შეპირებული სამოთხე გავახარებთ!“ (სურა ფუსილეთი, აიათი 30)*



*აღზრდა ცოდნის მიღებაზე მეტად მდგომარეობისა და ხასიათის დაძლევაა, ვინაიდან ადამიანობა პიროვნებით, ხასიათითა და სოლიდურობით გატაცებაა.*

მოსამსახურე ადამიანს უპირველესად დადებითი ხასიათი უნდა ჰქონდეს. რადგანაც ადამიანებს ასეთი ხასიათი, პატივსაცემი, სამაგალითო პიროვნებები ხიბლავენ, მათ მაგალითად იღებენ და მათ კვალს მიჰყვებიან.

ისლამის ისტორიაში ამის ბევრი მაგალითია.

აბბასინელების პერიოდში უსაზღვროდ გაფართოებულ საზღვრებში მოქცეული სახელმწიფოს ყველა სიმდიდრე ბაღდადისკენ მიედინებოდა. აქედან გამომდინარე, ამქვეყნიურობისადმი მიდრეკილი, სიამოვნებასა თუ განცხრომაში, გართობასა და კომფორტში ჩაძირული ადამიანების რიცხვი საგრძნობლად გაიზარდა. ასე რომ, ჰალიფე მემუნის ქალიშვილისა და დიდვეზირ ჰასან იბნ სეჰლის ქორწილმა 19 დღეს გასტანა და ამ ზღვარგადასულობის მწვერვალს მიაღწია. სახელმწიფო ხაზინას თავიანთი თავაშვებულობისა და განცხრომისთვის იყენებდნენ. სახელწიფოს საკუთრებაში არსებულმა უამრავმა სიმდიდრემ და ფუფუნებამ ბევრის გული დაატყვევა. ოდნავადაც ეჭვს არ იწვევეს ის, რომ ასეთი ადამიანები გარშემო მყოფთათვის სამაგალითონი არასდროს არიან და წრუშლელ კვალს თუ დაუვიწყარ მოსაგონარს არასდროს ტოვებენ.

ამ პერიოდში ბაღდადში ასევე მოიძებნებოდნენ ადამიანები, რომლებიც ხალხს ალლაჰის რწმენას უქადაგებდნენ, სულების განწმენდას ცდილობდნენ, გულები ყურანისა თუ სუნნეთი სენიეს შემეცნებით ალლაჰისთვის ჰქონდათ თავი მიძღვნილი და მორჩილ ცხოვრებას ეწეოდნენ. აბდულლაჰ იბნ მუბარექ, სუფიან სევრი, ფუდაი იბნ იაზი, ჯუნეიდი ბაღდადი, მარუფ ქერჰი და ბიშრი ჰაფის მსგავსი ეს ღირსეული ადამიანები თავაშვებული ადამიანების საწინააღმდეგო მორალს, ღირსებასა და სამსახურს აჩვენებდნენ. ამ დიდი ადამიანების გულები ამქვეყნიურმა სასულთნომ ვერანაირ ფასად

ვერ იყიდა. ამქვეყნიურმა ვერც ერთმა თანამდებობამ და ვერც ერთმა ადგილმა ისინი წმინდა მიზანსა და მოვალეობას ვერ დააშორა. ისინი ტრადიციულად მატერიალიზმის შტორმში მხრჩობელთათვის თავშესაფრის მსგავსნი იყვნენ. სულთნები, ვეზირები, სახელმწიფო მოხელეები, ხალხის ხარჯზე ეწეოდნენ მმართველობას. ხოლო ღმერთის მოყვარული ადამიანები ყოველგვარი მატერიალური ინტერესის გარეშე ემსახურებოდნენ ხალხს. მათი თავგანწირვა, რწმენა არამუსლიმანებზეც კი ახდენდა ზეგავლენას.

აბბასინელების ხალიფა ჰარუნ რეშიდი, რაქქაში, თავის რეზიდენციაში განცხრომითა და თავაშვებულობით ცხოვრობდა. ერთ დღეს იქ აბდულლაჰ იბნ მუბარექი ჩავიდა. ქალაქის მთელი მოსახლეობა მის დასახვედრად ქალაქგარეთ გავიდა. ხალიფა დიდ ქალაქში თითქმის მარტოდ დარჩა. ამ სურათის აივნიდან დამნახავმა ჰარუნ რეშიდის ერთმა მხევალმა იკითხა:

„ეს რა არის? რა ხდება?"

„ჰორასანიდან ერთი ბრძენი ჩამოვიდა. მისი სახელი აბდულლაჰ იბნ მუბარექია. ხალხი მას ხვდებაო," - უპასუხეს.

ამაზედ მხევალმა თქვა:

„ნამდვილი სულთნობა ეს არის, ჰარუნის სულთნობა კი არა! იმიტომ რომ, ჰარუნის სასულთნოში, პოლიციის ჩაურევლად, მუშების თავშეყრაც კი ვერ ხერხდება."

ისტორიის მანძილზე ამგვარი ღვთისმოსავი ადამიანების ღირსეული თვისებებისა და პიროვნულობის წყალობით ხერხდებოდა საზოგადოების მორალური სიჯანსაღის შენარჩუნება. მათი წყალობით ისლამი მუდამ ფეხზე იდგა და დიდი მნიშვნელობა ენიჭებოდა. უდიდესმა ღმერთმა ამ დიდებული რწმენის ნიადაგზე ისინი შეიყვარა და ქვეყნიერების აღსასრულამდე



*აბუ ჰანიფემ, რომელმაც ამქვეყნიურ ინტერესებს ხელი ჰკრა, ბაღდადის ყადობაზე უარი თქვა და საპყრობილეში შევიდა. ის უფრო ძლიერი და თავისუფალი იყო, ვიდრე ხალიფა, რომელსაც მისი დამორჩილება უნდოდა. ხალიფა უფრო საცოდავი იყო. ის, ვინც ალლაჰის მონაა, ამქვეყნიურობის მონა არ გახდება.*



მოსულ ყველა მორწმუნესაც შეაყვარა. აიათში ასეა ნაბრძანები:

إِنَّ الَّذِينَ آمَنُوا وَعَمِلُوا الصَّالِحَاتِ سَيَجْعَلُ لَهُمُ الرَّحْمَنُ وُدًّا

„ვინც ირწმუნა და სიკეთეს აკეთებს, მათი მოწყალე ალლაჰი მათივე გულებში სიყვარულს შექმნის (ესე იგი, მათ ყველა შეიყვარებს)." (სურა მერიემ, აიათი 96)

ამ გადასახედიდან, ყველა ის, ვინც სამსახურს ეწევა იმის შემეცნებით, რომ ისინი არიან იმ შუამავლის მიმდევრები, რომელსაც სახელად „ერთგული" და „სანდო" შეარქვეს, სიტყვითა და საქმით უნდა იყვნენ სანდო ადამიანები. ამ ყველაფრის განხორციელება კი გულწრფელი მონა-მსახურობის გაწევითაა შესაძლებელი. აქედან გამომდინარე, ცხოვრებაში ნებისმიერ საქმიანობაში ისე ფრთხილად უნდა იარონ როგორც ბეწვის ხიდზე.

*„ადამიანო, სურათში ლამაზმანის მოხუცებულობის მდგომარეობას შეხედე, ლამაზი შენობა დღეს ნანგრევებად რომ იქცევა, იმაზე დაფიქრდი და სარკეში მოჩვენებითმა სილამაზემ არ შეგაცდინოს!"*

## 4. გულისხმიერი, ლმობიერი და მიმტევებელი უნდა იყოს

სრულყოფილი მორწმუნე ადამიანია, რომელიც გულით მოქმედებს. გულისხმიერება და ალტრუიზმი მისი ყველაზე აშკარა მახასიათებლებია. გულისხმიერება მორწმუნის გულში არსებული ჩაუმქრალი ცეცხლია. სრულყოფილების, რომელსაც შეიძლება ადამიანის სულმა მიაღწიოს, გზამ გულისხმიერებისა და სამსახურის საფეხურები უნდა გაიაროს. გულისხმიერება ჩვენი რწმენის ამქვეყნიური მოწმე და ღმერთთან ჩვენი დამაახლოებელი ღვთიური საგანძურია.



მოსამსახურე ადამიანები უდიდესი ღმერთის სახელებზე „რაჰმანსა“ და „რაჰიმზე“ უნდა დაფიქრდნენ ისე, როგორც საჭიროა და ნებისმიერი არსებისადმი სამსახურს საფუძვლად თანაგრძნობა თუ გულისხმიერება უნდა დაედოს. ვინაიდან სამსახური — გულთან მისატანი საქმეა. ყველა სილამაზის მოპოვება გულისხმიერებით, თანაგრძნობითა და თავმდაბლობით შესრულებული საქმით შეიძლება. გულისხმიერების ყველაზე ცხადი ნიშანი მოწყალებაა. ამ გადასახედიდან ყველა მსახური ამავდროულად გულუხვი უნდა იყოს. რადგანაც მაღალი ზნეობა და თვისებები ერთმანეთს ავსებენ. გულისხმიერი ადამიანი — გულუხვი, გულუხვი ადამიანი — თავმდაბალი, თავმდაბალი ადამიანი კი ნამდვილი მსახურია. წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„უდიდესი ალლაჰი გულუხვი და მოწყალეა; გულუხვობა და მაღალი ზნეობა უყვარს.“* (სუიუთი, ელ ჯამიულ საღირ, I, 60)

ასევეა ერთმანეთზე გადაბმული ცუდი ზნეობა და უხამსი თვისებები. გულისხმიერებასა და თანაგრძნობას მოკლებული ადამიანი ძუნწია, ძუნწი ადამიანი — თავმომწონე, თავმომწონე ადამიანი კი სამსახურისგან შორს დგას.

აქედან გამომდინარე, მაღალი ზნეობით დასაშვები არ არის უხეში და ხისტი ფორმით შესრულებელი ქმედება. ამგვარი ქმედებისგან სიკეთეს არ უნდა ველოდოთ. განსაკუთრებით ისეთი საქმიანობისას, როგორიცაა აღზრდა, ჭეშმარიტების გზაზე დადგომისკენ მოწოდება და ქადაგება. ამ საკითხებს განსაკუთრებული მნიშვნელობა ენიჭება. აიათში წმინდა შუამავლისა და მისი სახით ყველა მისი თანამიმდევრისადმი მიმართვაა:

*„უდიდესი ალლაჰი გულუხვი და მოწყალეა. მას მაღალი ზნეობა უყვარს.“ (სუიუთი, ელ ჯამიუს საღირი, I, 60)*



*„დედამიწაზე ეს შავი მიწა ალლაჰის ლმობიერი ქმნილებაა! ამ მიზეზით, მიწა მასზე დაღვრილ ჭუჭყს ანადგურებს, ყვავილებს ზრდის, ხილს გვაძლევს. მიწა ჭუჭყს ფარავს, სანაცვლოდ კოკრებსა და ვარდებს ზრდის. შენც მიწის მსგავსი იყავი!“ (წმინდა მევლანა)*

فَبِمَا رَحْمَةٍ مِّنَ اللّٰهِ لِنتَ لَهُمْ وَلَوْ كُنتَ فَظًّا غَلِيظَ الْقَلْبِ لاَنفَضُّواْ مِنْ حَوْلِكَ

„ალლაჰისგან (შენზე გადმოსულ) წყალობის საბაბით. რბილად მოექეცი! უეჭველია, რომ უხეში და ულმობელი გულის პატრონი რომ ყოფილიყავი, შენ გარშემო მყოფები დაიშლებოდნენ და წავიდოდნენ.“ (სურა ალი-იმრანი, აიათი 159)

წმინდა მუჰამმედ შუამავალმა (ს.ა.ს) ერთხელ წმინდა აიშეს ასე უთხრა:

*„აიშე! ალლაჰი ლმობიერია, მოწყალებად მოქცევა უყვარს. ღვთისნიერი საქმე ულმობელი არ არის, მას ლმობიერად მომქცევი უყვარს.“* (მუსლიმი, ბირრ, 77)

სხვა ჰადისში კი ამბობს:

*„...უდიდეს ალლაჰს უყვარს ყველა ის გული, რომელიც თავმდაბლობით, მელანქოლიურობით, გულისხმიერებითაა აღსავსე, ადამიანებს სიკეთეს ასწავლის და ალლაჰის მორჩილებისკენ მოუწოდებს. ხოლო სძულს ყველა გული, რომელიც მიუხედავად იმისა, რომ არ იცის სული კვლავ მას გადაეცემა თუ არა, მთელ ღამეს ძილში ატარებს, ულმობელია, ამაოებითაა დაკავებული და იშვიათად ახსენებს.“* (დეილემი, მუსნედი, I, 158)



რწმენის გარეგნული მხარე ჭკუით, შინაგანი კი გულით გაიგება და ისწავლება. ადამიანის აღზრდა, მართვასა და ხელმძღვანელობაში გულისხმიერება და სიყვარული უფრო ნაყოფიერ შედეგს იძლევა, იმიტომ, რომ უამრავი ადამიანი, რომელიც უხეში ძალით ვერ იმართება, სიყვარულსა და გულისხმიერებას ემორჩილება.



ნამდვილად მასწავლებლის მიმართ ნაგრძნობი სიყვარული, მასთან სიახლოვეს ზრდის და მის ნასწავლებთან კავშირს ამყარებს, ვინაიდან სიყვარულითა და გულისხმიერებით მიახლოებისას ნასწავლების ათვისებას ჭკუაზე მეტად გულით უზრუნველყოფს. ამგვარი სწავლება ადამიანის სულისკენ გადახრა შესაფერის შინაარსს მოაპოვებინებს და პიროვნებას მაქსიმალურად ცვლის. ამიტომაც, განსაკუთრებით იმისათვის, რომ მოსწავლეზე ზეგავლენა მოახდინოთ, მას სიყვარულითა და გულისხმიერებით უნდა მიუახლოვდეთ. ამ გადასახედიდან, ამქვეყნად ნამდვილი დამპყრობლები, გულების დამპყრობლები არიან.

სიყვარულსა და გულისხმიერებას მოკლებული, ეგოისტობას დამორჩილებული მმართველები, რადგანაც მათი ბრძანებით ვერ მართავენ ხელქვეითთა გულებს, ძალით დამორჩილებას ცდილობენ. ამის გამო ადამიანების ცხოვრებას წამლავენ. აქედან გამომდინარე, წარმატებები მინიმუმამდე მცირდება. ასეთები, ადრე თუ გვიან, სიძულვილის მორევში იძირებიან. გულისხმიერებასა და თანაგრძნობას მოკლებულ, გამორჩენის მოყვარულ ადამიანის ხელმძღვანელად ქცევა ადამიანების ტირანიისთვის ხელშეწყობაა.

ტირანი არის ქმნილება, რომელსაც გულისხმიერება და სიყვარული არ გააჩნია. ყველა ის, ვინც მოკლებულია ამ ორ ხასიათს, ყოველთვის ტირანიისკენაა მიდრეკილი. გულისხმიერება სიყვარულის ნაყოფია. ისე როგორც ოჯახში, რომელიც არ არის შექმნილი სიყვარულის საფუძველზე სიმშვიდე და ბარაქა არ არის, ასევე უსიყვარულოდ შესრულებულ სამსახურისგან სასიკეთო შედეგს არ უნდა ველოდოთ.

*დედამიწაზე არ არსებობს მხარე, რომელზეც გულისხმიერებით, ლმობიერებითა და სიყვარულით ვერ გაიმარჯვებ.*

ადამიანები, რომლებიც სამსახურს საჭიროებენ, დაჭრილ ჩიტებს ჰგვანან. მათთვის სიყვარულითა და გულ-



ისხმიერებით გაკეთებული ყველა ის სიკეთე, რომელიც მათ სარგებელს მოუტანს, სამსახურის გაწევად ითვლება. იმისათვის, რომ სამსახურის გაწევისას ამგვარი გულისხმიერების გამოჩენა შევძლოთ, აღზრდას ვსაჭიროებთ. ეს აღზრდა მდგომარეობს იმაში, რომ დავემორჩილოთ იმ გარემოს სწავლებებს, რომელიც ფლობს მისტიურ ტრადიციებსა და ნორმებს. ესე იგი, ყოველივე ამის მიღწევა სულიერი აღზრდით შეიძლება.

ჭეშმარიტ მსახურ ადამიანში „ეგოისტობასა" და „სიჯიუტეს," სიყვარული უნდა ჩაენაცვლოს. გულისხმიერების სუსტი, სათუთი და ნაზი ყლორტები მხოლოდ ამგვარად გაიზრდება და აყვავდება. ვინც სიყვარულითა და გულისხმიერებით სრულყოფილებას მიაღწია, მათ გარშემო მუდამ ეძებენ იმათ, ვისაც მატერიალური ან მორალური დახმარება სჭირდებათ, ვინაიდან ისინი უპოვართა ტანჯვას გრძნობენ.

ყველა ინსტიტუტი და განსაკუთრებით ისინი, ვინც სულიერ აღზრდას ეწევიან, თანამგრძნობი, თავგანწირვისა და სამსახურის სკოლები უნდა იყვნენ. იმ კედლებში, მშრალ ნორმებზე მეტი ადგილი, გულისხმიერებისა და სამსახურის სიყვარულმა თუ მღელვარებამ უნდა დაიკავოს. რადგანაც მასწავლებელი, რომელიც მოსწავლეს სიყვარულს არ გადასცემს, იმამი, რომელიც ჯამაათს რწმენის სიყვარულსა თუ ექსტაზს არ შეაგრძნობინებს, პატარა და უცოდველ გულებს ყურანის სიყვარულს არ გაასინჯებს, საქმის შემკვეთი, რომელიც მუშას ან ხელქვეითებს არ დაიცავს ან თანაგრძნობის ფრთის ქვეშ არ შეიფარებს—ყველა ამ ადამიანთა გულები გულისხმიერების ღვთიურ წყალობას მოკლებული არიან. ხოლო ისინი, ვინც არ შეიგრძნობენ ავადმყოფთა, ინვალიდთა, უპოვართა და უპატრონოთა ტანჯვას,

*„უდიდესმა ალლაჰმა ზეშთამაგონა: „ერთმანეთისადმი ისეთი თავმდაბალნი იყავით, რომ არც ერთმა ადამიანმა სხვა ადამიანის წინაშე საზღვარს არ გადავიდეს, არ დაჩაგროს. არც ერთმა ადამიანმა სხვას თავმომწონედ არ შეხედოს და თავი მასზე მაღლა არ დაიჭიროს!" (მუსლიმი, ჯენნეთი, 64)*



არიან სამსახურის ბედნიერებას მოკლებული ეგოისტი ადამიანები.

არასოდეს არ უნდა დავივიწყოთ, რომ ღმერთი მუდამ იმათთანაა, ვისაც გულში იარები აქვს და მივიწყებულია. ის, ვინც ამქვეყნად აზერხებს ათასი ეშმაკობის წყალობით გაექცეს ადამიანურ სამართალს, საიქიოში „მბრძანებელთა მბრძანებლის" ღმერთის წინაშე წარსდგება და გამოსავალს ველარსად იპოვის, დიდი განსასჯელის წინაშე აღმოჩნდება, მას დიდი იმედგაცრუება ელოდება.

იმ მასწავლებლებსა და ხემძღვანელებს, ვინც ხან მსაჯულია, ხან ჯალათი, სიამაყისა თუ თავმოწონების გამო ახლოს არავის იკარებს, ისინი გულისხმიერებისა და თანაგრძნობის ნაცვლად როზგს იყენებენ, გულები გაყინული აქვთ, მცდელობები დაღლილობის მეტი არაფერია.

ყველა მორწმუნემ და განსაკუთრებით მათ, ვისაც სამსახური აქვთ, ანაბრად ჩაბარებული არასდროს არ უნდა დაივიწყონ. წმინდა შუამავლის საშინელი გაფრთხილებაა:

*„გინდათ, გითხრათ ვინ არიან ჯოჯოხეთისანი? უგულო, უხეში, ძუნწი და თავმომწონედ მოსიარულე ამაყი ადამიანები."* (ბუჰარი, ეიმანი, 9)

ისე როგორც ვარდებისა და ყვავილების პეიზაჟი ყველაზე უხეშ უტაქტო ადამიანსაც კი გაალიმებს, ის ადამიანიც, ვინც სხვებს გიდობას უწევს, ამგვარი ვარდის ხასიათისა უნდა იყოს, ყველაზე ულმობელი გულიც კი უნდა დაარბილოს, ყველაზე მოღუშული სახის გაღიმებაც კი უნდა შეძლოს.



*მგრძნობიარე გული, რომელიც იტყვის „ღმერთო!"— სხვის უფლებას არ შელახავს, გულში ეკალს არ ჩაარჭობს. ულმობლობა — გულის ბოროტებაა. იქ, სადაც ულმობლობაა, რწმენა უძლურია. უგულოდ წაკითხული ყურანისგან, რა უნდა გაიგო?*



*თანაგრძნობასა და გულისხმიერებაში მზესავით იყავი!*

*სხვების ნაკლის დაფარვისას ღამესავით იყავი!*

*დიდსულოვნებასა და გულუხვობაში მდინარე წყალსავით იყავი!*

*გაბრაზებისა და განრისხებისას მკვდარსავით იყავი!*

*მორჩილებასა და თავმდაბლობაში მიწასავით იყავი!*

*გამოჩნდი ისეთი, როგორიც ხარ, იყავი ისეთი, როგორიც ჩანხარ!*

უდიდესი ალლაჰის მახასიათებელთაგან ერთ-ერთი მისი მიმტევებლობის გამომხატველი სახელი – „მიმტევებელია“ (ელ-ღაფუვ). აქედან გამომდინარე, მსახური ადამიანებიც მიმტევებელი უნდა იყვნენ.

აიათში ნაბრძანებია:

„(შუამავალო!) მიმტევებელი იყავი! (გონებით და შარიათის მიხედვით) კარგი და ლამაზი რამეები ბრძანე! (ჯიუტისგან, რომელიც მტკიცებულებას არ ეთანხმება), უვიცებისგან სახე მიატრიალე!“ (სურა აარაფ, აიათი 199)

მიტევება, ალლაჰის სიყვარული მისი მორალით გაკეთილშობილებაა. მისი შექმნილი არსებებისადმი ღმერთის გადასახედიდან შეხედვა მიტევების საფუძველს ამზადებს. მიტევების ფირმანს გული წერს. იმათ, ვისაც სურთ ღვთიური სიხარულით აღივსონ, გულის ბაღებში მიტევების სურნელს აფრქვევენ. ვინაიდან მიტევებით საკუთარ ლმობიერებას ვუყრით საფუძველს. ის, ვინც არ მიუტევებს, სინამდვილეში საკუთარ თავს ანადგურებს.

მიტევება—არის შეძლო პატიება ადამიანისა, მიუხედავად იმისა, რომ მისი დასჯა შესაძლებელია. ამ გადასახედიდან ნამდვილი ღირსებაა დაძლიო ვნება და მიტევება ირჩიო. ამის ყველაზე დიდებული მაგალითი და მისკენ მოწოდება მექაზე გამარჯვებისას საყოველთაო მიტევება იყო.

ამავე დროს, მსახური ადამიანები სხვათა შერცხვენის გამომჩხრეკი კი არა, სირცხვილისა და დანაშაულის დამფარავნი უნდა იყვნენ. ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

*„ვინც ამხანაგის ნაკლს დაფარავს, ალლაჰიც განკითხვის დღეს მის ნაკლს დაფარავს. ის, ვინც მუსლიმანი ძმის ნაკლს სააშკარაოზე გამოიტანს, ალლაჰიც მის ნა-*

*კლს საა შკარაოზე გამოიტანს. ის, სახლშიც რომ იყოს, მისი ნაკლით შერცხვება.“* (იბნი მაჯე, ჰუდუდი 5)

*„ვინც მორწმუნე ძმას ნაკლით შეარცხვენს, არ მოკვდება მანამ, სანამ ამ სირცხვილს თვითონაც არ გადაიტანს.“* (თირმიზი, ქიამე 53)



## 5. რჩევა – დარიგებით მოქმედება

სამსახურისას რჩევა - დარიგებით მოქმედება ღვთიური ბრძანება და მნიშვნელოვანი სუნნეთია. უდიდესი ღმერთი შუამავალს მიამრთავს:

„(შენ მიერ გასაკეთებელ) საქმეში მათგან (მორწმუნეებისგან) რჩევა მიიღე, (საქმეს) რომ შეუდგები უკვე ალლაჰის წყალობას მიენდე. უეჭველია, რომ ალლაჰს უყვარს ისინი, ვინც მას მიენდობა.“ (სურა ალი იმრანი, აიათი 159)

ალლაჰი ამ აიათითა და შუამავლის მეშვეობით ყველა მორწმუნეს ამცნობს აზრთა გაცვლის მნიშვნელობას მნიშვნელობას.

ხოლო მორწმუნეებმა, ერთმანეთს რა რჩევა-დარიგება უნდა ჰკითხონ, შემდეგ აიათშია გაცხადებული:

„მათი საქმეები ერთმანეთში აზრის გაცვლაა.“ (სურა შუარა, აიათი 38)

წმინდა მუჰამმედ შუამავალი, როგორც კი საჭიროდ ჩათვლიდა, მაშინვე თანამიმდევრებისგან იღებდა რჩევებს. მიუხედავად იმისა, რომ მას ყველა საკითხზე ღვთიური ზეშთაგონება ევლინებოდა, მიმდევრებისთვის სამაგალითოდ რომ ქცეულიყო, რჩევას ითხოვდა. სწორედაც, ბედირისა და ჰენდეკის ლაშქრობებისას, მტერს როგორ და სად შებრძოლებოდნენ ერთად გადაწყდა. უჰუდის ლაშქრობის დროსაც, მიუხედავად იმისა, რომ მას თავდაცვითი ომი სურდა, ერთობლივი მსჯელობით გადაწყდა, რომ მტერს მედინის გარეთ დახვედროდნენ.

*მესაიდუმლედ გაიხადე ადამიანები, რომლებიც ღვთისმოშიში და ერთგულნი არიან. ყურადღებით მოეკიდე მათ, ვინც შენს კარგ ხასიათზე დაყენებას ცდილობს ატაშისცემითა და იმ ლამაზი საქმეების შენზე მოწერით, რომელიც არ გაგიკეთებია ვინაიდან ტაშისკვრა ადამიანს სიამაყისკენ უბიძგებს.*



ადამიანი მუდამ ემოციების ზემოქმედების ქვეშ იმყოფება. ემოციებით აზროვნებს და იღებს გადაწყვეტილებებს. ამ გადასახედიდან სამსახურის გაწევისას კონსულტაციის მიღება ან მოქმედება, სამსახურის სისწორესა და ნაყოფიერებას უზრუნველყოფს.

ადამიანები, რომელთაგანაც კონსულტაციას იღებენ, ჭკვიანი, მცოდნე და ღვთისმოსავი უნდა იყვნენ. ამასთან ერთად მნიშვნელოვანია, რომ ამ ადამიანებს გააჩნდეთ შემოსავალი და იყვნენ შრომისუნარიანი. საზოგადოდ უდავოა, რომ რამდენიმე ჭკუას ერთ ჭკუაზე უფრო სწორი გადწყვეტილების მიღება შეუძლია. წმინდა შუამავალი ამ ჭეშმარიტებას ასე აცხადებს:

*„ვინც რჩევა—დარიგებას მიიღებს, წაგებული არ დარჩება. რჩევა—დარიგებით მოქმედი არ დაინანებს. მომჭირნე ადამიანი არ გაღარიბდება.“* (ჰეისემი, მეჯუმაუზ ზევაიდი, II, 280)

საღი გონების ადამიანებს რჩევა—დარიგება საშუალებას აძლევს, სამსახური უფრო დიდი სიყვარულით გასწიონ. მეორე მხრივ, მსახურებში მინიმუმამდე ამცირებს ეგოიზმის გრძნობას, მას იცავს იმისგან, რომ მის მიერ გაწეულმა სამსახურმა არ გააამაყოს. თუ ადამიანი კონსულტაციის მიღებას არ ინებებს, ეს ნიშანია იმისა, რომ ის ადამიანი თავის ძმებზე მაღლა აყენებს თავს, ამაყი და თავმომწონეა, ავდმყოფობის ნიშანია.

კონსულტაციის შედეგი აუცილებლად უნდა ვიხილოთ. ყალბი ადათის ასრულების მიზნით თავის დაქნევით გაწეული კონსულტაცია, სარგებლის ნაცვლად, ზარალს მოიტანს. კონსულტაცია უნდა გასწიონ კომპეტენტურმა ადამიანებმა და გაეწიოს მას, ვინც საქმეს აკეთებს. ამავე დროს ნააზრევი თავშეუკავებლად ხმამაღლა უნდა ითქვას, რომ ჭეშმარიტება და ღვთის წყალობა განხორციელდეს. თუკი კონსულტანტი არ იქნ-

*„ის, ვინც ლოცვას წაიკითხავს იმისათვის, რომ დაესიზმროს საქმე, რომელსაც აპირებს სასიკეთოა თუ არა, იმედი არ გაუცრუვდება, ვინც კონსულტაციას ითხოვს, არ ინანებს, მომჭირნე ადამიანი არ გაღარიბდება.“*



ება კომპეტენტური, ამ მდგომარეობის შედეგი მიზანში ვერ მოხვდება და შეცდომების მთელი კასკადი იქნება. აქედან გამომდინარე, სამედიცინო თემა იურისტთან არ უნდა განისაჯოს და ამ საკითხის მოგვარებისას სათავეშივე არ უნდა გაჩნდეს შეცდომა.

კონსულტანტს, მხოლოდ იმ საკითხში, რომელიც კონსულტაციას საჭიროებს, საზრიანობა არ ეყოფა. მას ამავე დროს უნდა ჰქონდეს მაღალი ზნეობა და ერთსულოვნება. წინააღმდეგ შემთხვევაში კონსულტირებული პიროვნება მიიღებს მისი მოლოდინის საწინააღმდეგო შედეგს.

მეორე მხრივ, კონსულტანტი უნდა უფრთხილდეს, რომ კონსულტაციას კვალში მიჰყვეს და ფიქრი იქვე დაიწყოს. მან კონსულტაციას ბოლომდე გულისყურით უნდა მოუსმინოს.

აგრეთვე, ამ მსახურმა უნდა იცოდეს, რომ სამსახურში ძმების სიამოვნება სჯობს საკუთარ სიამოვნებას. ის, ვინც დაჟინებით ფიქრობს სამსახურს მარტო მე გავაკეთებო, სწრაფად იღლება, გულმკერდი ეკუმშება, გამოხედვა ეცვლება. ყველა უკვე პატარად ეჩვენება. ისინი ხდებიან პირველობის სურვილის ტყვე.

ასეთებზე ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

*„უდიდესმა ალლაჰმა ზეშთამაგონა: „ერთმანეთისადმი ისეთი თავმდაბალნი იყავით, რომ არც ერთმა ადამიანი სხვა ადამიანის წინაშე საზღვარს არ გადაავიდეს, არ დაჩაგროს. არც ერთმა ადამიანმა სხვას თავმომწონედ არ შეხედოს და თავი მასზე მაღლა არ დაიჭიროს!“* (მუსლიმი, ჯენნეთ, 64)

აქედან გამომდინარე, ჭეშმარიტი და სრულყოფილი მსახური არის ადამიანი, რომელსაც არ აინტერესებს არაფერი ამქვეყნიური და თანახმაა მსახურთა ქარავანს ბოლოში მოექცეს.

*ფრთხილად! სიძუნწემ, რომელსაც უნდა შეგაშინოს იმით, რომ დარდსა და გაჭირვებაში ჩავარდები, რჩევა არ გათხოვნინოს მათთვის, ვინც ჩაძირული არიან საშიშ ტირანიაში, შენ სიხარბე ლამაზად არ მოგაჩვენოს! (წმინდა ალი)*



# 6. კარგად უნდა იცნობდეს მას, ვისაც სამსახურს უწევს

ადამიანთან, რომელიც ყველა არსებას შორის შეიქმნა როგორც ყველაზე პატივსაცემი არსება, მიახლოება პატივისცემითაა აუცილებელი. ვინაიდან მისი გული ღმერთის სამყოფელია. აქედან გამომდინარე, უკიდურესად მნიშვნელოვანია ადამიანისთვის სამსახურის სათუთად გაწევა, რადგან მისი ნაყოფიერება მასზეა დამოკიდებული. თუკი სამსახური გაწეული იქნება უხეშად გულის სატკენი ფორმით, ის ჯილდოს კი არა, შესაძლოა ცოდვის მიზეზად იქცეს. რადგან გატეხილი გულის გამთელება მატერიალური ნივთის შეკეთებას არ ჰგავს. აქედან გამომდინარე, გატეხილი გულის ხელახლა მონადირება ძალიან რთული საქმეა.

ერთ ბრძნულ გამონათქვამში ვკითხულობთ:

ეს სამი ჯგუფია ვინც საკუთარ თავს იცნობს:

ა. ისინი, ვინც ღმერთის ძალით მოხიბლული არიან, ქარსაც კი არ შეურაცხყოფენ;

ბ. იმდენად თავმდაბალი, რომ საკუთარი სახელის წარმოთქმაც კი რცხვენიათ;

გ. ალლაჰის მონა-მსახურებს არარაობად არასდროს მიიჩნევენ, მის შექმნილ არსებებს უსაზღვრო პატივისცემით, წყალობითა და გულისხმიერებით ეპყრობიან.

სამსახურის გაწევისას იმ ადამიანის ცნობა, ვისაც სამსახურს უწევ, სულ ცოტა სამსახურის დარად მნიშვნელოვანია, ვინაიდან წარმატებული სამსახური მხოლოდ ამ ფორმითაა შესაძლებელი. მაგალითად, იმ ადამიანისთვის, რომელიც მდიდარი იყო და დროთა განმავლობაში გაჭირვებულ მდგომარეობაში ჩავარდა, სამსახურის გაწევა და მათთვის, ვინც საზოგადოდ და-

*დანგრევა ადამიანებს გაკეთების მსგავს ღირებულებას მოუტანს?*

*მას ყველაზე მოუქნელი ტიპებიც გაართმევენ თავს, დარწმუნდი!*

*(მ. აქიფ ერსოი.)*

ხმარებას საჭიროებს, სამსახურის გაწევისას ერთგვარად მოქმედება არ შეიძლება.

მუსლიმანმა შუამავლების შორსმჭვრეტელობისგან თავისი წილი უნდა მიიღოს. სიკეთე, რომელსაც ჭკუა ეწოდება, ყველაზე ნაყოფიერად უნდა გამოიყენოს. უნდა იცოდეს, ვის, რა, სად, როდის როგორ უთხრას ან მოიქცეს. მაგალითად, მუსლიმანმა გამჭრიახობა როგორ უნდა გამოიყენოს, ამის კარგი მაგალითია ჯაფერ თაიარას მიერ ეთიოპიის მეფე ნეჯაშისთვის ისლამის შესახებ ცნობების მიწოდებისას გამოყენებული ფორმა. როგორც წესი იყო, უარმყოფელებს სურა „ქაფირუნს" უკითხავდნენ, მაგრამ იმის გამო, რომ ნეჯაში ქრისტიანი იყო, ჯაფერ თაიარა ასე არ მოქცეულა, არამედ მერიემის სურა წაუკითხა, სადაც წმინდა ისა და დედამისია ნაქები. ამ აიათის ზეგავლენის ქვეშ მოქცეულმა ნეჯაშმა ჯოხით, რომელიც ხელში ეჭირა, ხაზი გაავლო და თქვა:

„აი, თქვენი რწმენა, აი — ჩვენი. ამდენად ახლოა ერთმანეთთან!" რაღაც დროის შემდეგ კი ისლამი აღიარა.

სამსახურის შესრულებისას აუცილებელია იმ ადამიანის ცნობა, ვისაც სამსახური ანაზრად უნდა გადაეცეს. წმინდა შუამავალმა, ადამიანი რომელსაც ჯარის მეთაურობა შეეძლო, ელჩად არ გაგზავნა. „ჩარდახის მკვიდრებს" (ასჰაბი სუფა), რომელთაც და ხელეწიფებოდათ ქადაგება, მეთაურად არ დააყენა. ის, როცა ამ მოვალეობებს ვინმეს გადასცემდა, ითვალისწინებდა ამ ადამიანის პიროვნებას, შესაძლებლობებს, მოხერხებულობას, დამსახურებასა და სხეულის აგებულებასაც კი.

აქ, თავისი მნიშვნელობის საფუძველზე, ადამიანის აღზრდა-განათლებასთან დაკავშირებული რამდენიმე საკითხის შეხსენება სასარგებლო იქნება.



*წმინდა შუამავალმა რა ლამაზად და საოცრად ბრძანა:*

*„ჭკვიანები წინასწარ ხედავენ იმას, რასაც უცოდინრები — ბოლოს." საქმის დასასრული დასაწყისში არ იცნობა, მაგრამ ჭკვიანი საქმის დასასრულს, დასაწყისშივე ხედავს. ცოდვაში ჩაძირული და შეცდომების დამჟინებელი კი ბოლოს ხედავს."*

*(წმინდა მევლანა)*



ყველაზე ძნელი სამსახური ადამიანის აღზრდაა, ვინაიდან უზრდელი სული ადამიანს მუდამ ბოროტებისკენ უბიძგებს. უდიდესმა ალლაჰმა ადამიანის ხასიათში ცოდვისა და ღვთისმოსაობის ტენდენციები განათავსა. აქედან გამომდინარე, ბავშვობიდანვე ეს ორი ხასიათი გამოვლინებას იწყებს. ადამიანის ბედნიერება ცოდვის დაბრკოლებითა და ღვთისმოსავობის გაძლიერებითაა შესაძლებელი. ამის გზა კი აღზრდაა. მტაცებელი ცხოველის მოთვინიერება უფრო ადვილია, ვიდრე ადამიანის აღზრდა.

აღმზრდელობითი საქმიანობა შუამავლური პროფესიაა. აღმზრდელი მგრძნობიარე უნდა იყოს. მოსწავლეებთან ურთიერთობისას მისი გრძნობები უნდა გაიგოს, შეაფასოს და იმის მიხედვით იმოქმედოს. ეს იმის ანალოგიურია, როცა ექიმი სანამ მკურნალობას დაუწყებდეს ავადმყოფს, თავდაპირველად დიაგნოზს დაუსვამს. საჭიროა არ დაივიწყოს, რომ იგებს ადამიანი, რომელსაც პრობლემის გადაჭრა შეუძლია.

*თქვენ ხართ ადამიანი, რომელსაც პრობლემების გადაჭრა შეუძლია. გადაუჭრელი პრობლემები და დავგიანებული გადაწყვეტილებები, უმეტესწილად, ენთუზიაზმის ჩაქრობის მიზეზია.*

ისე როგორც სხვადასხვაა ადამიანების შესაძლებლობები, ასევე სისუსტეებიც სხვადასხვაა. ამ მიზეზით, აღმზრდელი ადამიანებს უნდა მიუახლოვდეს ისე, როგორც სულის ექიმი. ერთმა და იმავე სიტყვამ ან მოპყრობამ ერთ ადამიანს შეიძლება სარგებელი მოუტანოს, მეორეს კი — ზიანი. აქედან გამომდინარე, იმ ადამიანთა ხასიათებს, რომელთა აღზრდის პასუხისმგებლობაც გვაკისრია, კარგად უნდა ვიცნობდეთ.

ასევე კარგად უნდა განისაზღვროს სწავლების დრო და დოზა. როცა ადამიანის მთავარი მახასიათებელი ულმობლობაა, მხედველობაში უნდა მივიღოთ მისი სულიერი თავისებურებები. მისი ამ სენისგან განთავისუფლება არ უნდა ვიჩქაროთ. ყურადღება უნდა მივაქციოთ იმას, რომ დოზა მისი რეაქციის მიხედვით



გავზარდოთ. თუკი სავსე ჭურჭლის გამოცლას გადაწყვეტთ იმავე მოცულობის მეორე ჭურჭელში და ამის გაკეთებას ერთ წამში მოინდომებთ, ნახევარს გარეთ დაღვრით. თუკი თანდათანობის პრინციპით, ესე იგი, ნელ-ნელა იმოქმედებთ, იმას, რაც ჭურჭელშია, მეორე ჭურჭელში უდანაკარგოდ გადაასხამთ. ადამიანმა აღმზრდელობითი საქმიანობის დროსაც ფიზიკის ეს კანონი არ უნდა უარყოს. ეს ნიშნავს, რომ აღმზრდელი უპირველესად მოთმინებით უნდა აღიჭურვოს და სანამ აღზრდას დაიწყებდეს აღსაზრდელი კარგად გაიცნოს.

ნამდვილი აღზრდაა, როცა მოსწავლის ყველა ხასიათსა და თვისებას დაწვრილებით იცნობ, თითოეულს იმ მიმართულებით ზრდი, რა თავისებურებაც გააჩნია. მაგალითად, ის, ვისაც პოეტობის შესაძლებლობები აქვს, ადამიანის სულის სიღრმეში უნდა ჩავაწვდინოთ. მას, ვისაც ხელმძღვანელობის შესაძლებლობები აქვს, უნდა ვასწავლოთ როგორ აწარმოოს მართვა-გამგებლობა, ან კიდევ ის, რომ საქმე უნდა მიანდოს იმას, ვისაც ხელეწიფება ან ასევე, თუ როგორ უნდა მოიქცეს გულისხმიერად და სამართლიანად. სხვა პროფესიებიც ასევეა საზოგადოებისთვის აუცილებელი. ამ შესაძლებლობათაგან თითოეულის აღზრდის ფორმა სხვადასხვაგვარია.

აღმზრდელობითმა სამსახურმა ადამიანის სხეულსა და სულს, გულსა და გონებას შორის არსებულ წონასწორობას დიდი ყურადღება უნდა მიაქციოს. ვინაიდან მხოლოდ ადამიანის გონებას თუ მივმართავთ, ამქვეყნიურობის სიყვარული მნიშვნელოვანი იქნება და სულის ევოლუციას დააბრკოლებს. ამგვარად აღზრდილი ადამიანი, საბოლოოდ, სიმდიდრის, პატივისა და ვნების მონა გახდება. მაგრამ ჭკუასთან ერთად მის გულსაც თუ აღვზრდით, მის ხასიათში არსებული ტენდენც-

*აუცილებელია ხელმძღვანელებმა და აღმზრდელებმა საკუთარი თავი კარგად აღზარდონ. მათ გულები მაღალი მორალით უნდა ჰქონდეთ სავსე, რადგანაც ცარიელ ჭიქას ვერავის შესთავაზებ.*



იების მიმართვა ღმერთისკენ მხოლოდ მაშინ იქნება შესაძლებელი. ყურადღება უნდა მივაქციოთ იმას, რომ გულთან მიუღწეველი ცნობები შემეცნებული არ არის. შემეცნებას მოკლებულმა ცნობებმა კი ადამიანი შეიძლება ცდომილებაში გადააგდოს. ადამიანი, რომელიც შეიარაღებული არ არის მორალური გრძნობებითა და ღირსებებით, დამორჩილებული იქნება სულის იმ ძალით, რომელიც მუდამ ბოროტებას ბრძანებს.

## 7. წონასწორობის დაცვა

როგორც ყველა საქმეში, სამსახურშიც წონასწორობა მნიშვნელოვანია ისე, როგორც მსახურების მიერ სამსახურის სახელით წვრილშვილის, დედ-მამისა და საქმის, რომელიც შემოსავლის წყაროა, მიტოვება არ შეიძლება, მათი მიზეზად გამოყენება და სამსახურისგან განშორებაც შეცდომაა.

უდიდესი ღმერთი ბრძანებს:

„ამგვარად, თქვენ საშუალო (წონასწორობის, უკიდურესობისა და გაუფრთხილებლობისგან შორს მდგომად, შესაბამის) ერთმორწმუნეებად შეგქმენით...“ (სურა ბაყარა, აიათი 143)

ალლაჰის შუამავალი კი წმინდა ჰადისში ბრძანებს:

*„საქმეთაგან სასიკეთოა (უკიდურესობისა და გაუფრთხილებლობის გარეშე) გაწონასწორებული საქმე.“* (ბეიჰაქი, შუაბულ იმანი, V, 261)

ამგვარად, მან თავის მიმდევრებს აჩვენა, თუ ნებისმიერ საკითხში როგორი მოქცევაა საჭირო.

სხვა წმინდა ჰადისში ნათქვამია:

*ფიქრსა და ფიქრის ნაყოფს მოკლებული, დისკის ტიპის ადამიანის აღზრდა, ტყუილად დაღლილობაა. ადამიანის გული მიწასავით ნაყოფიერი უნდა იყოს.*

*„როცა რომელიმე თქვენგანი ადამიანებს ნამაზს ალოცებს, ნუ გაართულებს, რადგან მათ შორის, სუსტი, ავადმყოფი და მოხუცები არიან. მარტოდ რომ ილოცავს იმდენ ხანს გააგრძელოს, რამდენ ხანსაც მოესურვება.“* (ბუჰარი, ილიმი, 28)

როგორც ამ აიათიდან და ჰადისებიდან ჩანს, ალლაჰისა და შუამავლის მიერ დაწესებული განსაკუთრებული კრიტერიუმი სააქაო თუ საიქიო ნებისმიერ საქმეში წონასწორობის დაცვაა. ამ კრიტერიუმზე დამორჩილების შემთხვევაში, შესაძლებელია როგორც პიროვნული, ასევე საზოგადოებრივი სიმშვიდის, თანხმობისა და წესრიგის უზრუნველყოფა. აქედან გამომდინარე, მსახური გაწონასწორებული ადამიანი უნდა იყოს. მაგალითად, ქადაგმა ეზანთან ერთად ქადაგებაც უნდა დაამთავროს, მთელი საზოგადოების გრძნობები უნდა მიიღოს მხედველობაში და მათ ღვთისმსახურებას ზიანი არ უნდა მიაყენოს. ვინაიდან, ზოგ ადამიანს დრო ცოტა აქვს, განსაკუთრებით მოსამსახურე ადამიანების მდგომარეობა უნდა გავითვალისწინოთ. აქედან გამომდინარე, მსახური ადამიანის გული და გონება გამჭრიახობის ნათელით უნდა უბრწყინავდეთ, უკიდეგანო გამოხედვა უნდა ჰქონდეთ და უნდა იყვნენ შორსმჭვრეტელნი. სიყვარულში, სიძულვილში, თავაზიანობაში, კრიტიკაში, ქებასა და ცხადად საუბრისას, კრიტერიუმებს არ უნდა გავექცეთ, ზომიერების გზას უნდა დავადგეთ. უნდა გვქონდეს გულწრფელობა და თავმდაბლობა. ასეთი ადამიანი არასდროს გათავხედდება. იმასთან ერთად, რომ უნდა იყოს თავმდაბალი, თავიც არ უნდა დაიმციროს.

მსახური, მათ მიმართ, ვისაც ხელმძღვანელობს, ლმობიერი, სამართლიანი და ჰუმანური უნდა იყოს, არ უნდა დაავალოს მათ ისეთი სამუშაოს შესრულება, რასაც



*„ვფიქრობ, რომ ჩემსა და ჩემ გარშემო ყველა ადამიანს შორის ძაფია გაბმული. როგორც კი ეს ძაფი დაიჭიმება და იმ წერტილს მიუახლოვდება, სადაც უნდა გაწყდეს, მას ცოტას მოვუშვებ. როგორც კი მივხვდები, რომ საჭიროზე მეტად მოვუშვი, დავექაჩები. ამგვარად, ყველა ადამიანთან კავშირისას წონასწორობას ვიცავ.“ (ამრ ბინ ასი)*



ვერ შეძლებენ, ყველა უნდა შეაფასოს თავიანთი ძალის შესაბამისად. სამართლიანობა ყველასთან ერთნაირად მოქცევა არ არის. სამართლიანობაა, ყველამ მიიღოს ის, რაც ეკუთვნის. თავი უნდა ავარიდოთ ყველა იმგვარ ქმედებას, რომელიც სამართალს აზიანებს. აიათში ნაბრძანებია:

„მორწმუნენო! თქვენ, თქვენს დედ-მამას ან თქვენს ახლო ნათესავებსაც რომ შეეხებოდეს, ალლაჰისთვის სწორი, უცდომელი მოწმეობა გასწიეთ. იყავით ადამიანი, რომელიც სამართალს ფეხზე აყენებს! ის, ვის შესახებაც მოწმეობა უნდა გასწიოთ, მდიდარი იქნება თუ ღარიბი, ასე მოიქეცით. რადგან ალლაჰი ორივესთან (თქვენზე) უფრო ახლოსაა, (მათი მდგომარეობა უფრო უკეთ იცის). ამ მდგომარეობაში, ფრთხილად სამართლიანად მოქცევისგან სახე არ შეატრიალოთ, ვნების სურვილებს არ დაემორჩილოთ. თუკი თქვენ ენას დაიბლუებთ (სიმართლის თქმისგან დააბრკოლებთ) ან სახეს მთლად შეატრიალებთ (რაც დაგემართებათ, თვითონ დაფიქრდით!) ვინაიდან ალლაჰმა ყველაფერი უწყის თქვენი ნამოქმედარის შესახებ.“ (სურა ნისა, აიათი 135)

განსაკუთრებით დიდი მნიშვნელობა ენიჭება ხელმძღვანელობაში წონასწორობის დაცვას. ეს ამავე დროს იმ პიროვნების გამჭრიახობასა და შორსმჭვრეტელობასაც აჩვენებს. შუამავლის თანამიმდევართაგან ამრ ბინ ასი ეგვიპტეში წარმატებულად ასრულებდა გუბერნატორის მოვალეობას. როცა მას ჰკითხეს, ამ წარმატების საიდუმლო, უპასუხა:

„ვფიქრობ, ჩემსა და ჩემ გარშემო ყველა ადამიანს შორის ძაფია გაბმული. როგორც კი ეს ძაფი დაიჭიმება და იმ წერტილს მიუახლოვდება, რომ უნდა გაწყდეს, მას ცოტას მოვუშვებ. როგორც კი მივხვდები, რომ

*მეზობელთან საზღვარი გაავლე, მაგრამ თქვენს შორის კედელი არ აღმართო! მეგობარს არ მისცე ის ძალა, რომ გიმტროს!*



საჭიროზე მეტად მოვჭიმე, დავექაჩები. ამგვარად, ყველა ადამიანთან კავშირისას წონასწორობას ვიცავ.“

რადგანაც დისციპლინის სახელით, ხელქვეითთა ჩაგვრა არასდროს ყოფილა გამართლებული. თუმცა ისიც ჭეშმარიტებაა, რომ ცხოვრებაში უდისციპლინობა, ანარქიას იწვევს. ეს კი ქონების, სამსახურისა და დროის ფლანგვის მიზეზი ხდება. ფლანგვა კი უბედურებისა და ნგრევის გამომწვევია. ენდულუსისი დამპყრობელი თარიქ ბინ ზიადი ესპანეთში რომ შედიოდა დაკონკილი ტანსაცმელი ეცვა, მაგრამ მის გულსა თუ სულში არსებული სიმამაცე და მიღწეული ტრიუმფი თვალისმომჭრელი იყო. შედეგად მისი ეს მდგომარეობა დიდებული ცივილიზაციის შექმნის საშუალება გახდა. მაგრამ ენდულუსის ისტორიიდან გაქრობამდე, ბოლო სახელმწიფოს ბენი აჰმერის მმართველი აბდულლაჰი საღირი როცა დამარცხებული სამშობლოს ტოვებდა, ცხენის უნაგირი და უზანგებიც კი ოქროსი ჰქონდა. როცა წარმატებებსა და შესაძლებლობებში წონასწორობა იკარგება ან ფლანგვა იწყება, იქ დამარცხება და განადგურება ისადგურებს. ამის შემდეგი საფეხური კი სინანულია, სინანული, რომელიც გამოსავალს ვერ იძლევა. სწორედაც, აბდულლაჰ საღირმა, როცა ქვეყანა მტერს გადასცა და დედასთან ერთად იქაურობას შორდებოდა, ფადულის მწვერვალზე გაჩერდა და გინათისკენ ბოლოჯერ გაიხედა. ცეცხლის ალში გახვეულ ისლამის სამშობლოსა და ისლამის კულტურის საოცრებად აღიარებულ ჰამრას სასახლის შემხედვარე მწარედ აქვითინდა. წარბებმოღუშულმა დედამ მას ქვითინზე ეს ისტორიული ფრაზა უთხრა:

„იტირე, უყურადღებოვ, იტირე ამ წმინდა სამშობლოსთვის, რომელიც მამაკაცივით ვერ დაიცავი, ახლა დიაცივით ცრემლები ღვარე!“

*გამარჯვება მოიპოვება არა მაშინ, როცა გვეშინია, არამედ, როცა გამბედავნი ვართ და ვცდილობთ.*



ამ შემთხვევის გამო, ის ადგილი მოიხსენიება როგორც ,,არაბის ბოლო სასჯელი“ ან ,,არაბის დასჯის მწვერვალი“.

როგორც ამ საოცარი ისტორიული სინამდვილიდან ჩანს, შესაბამისად დაუცველი ანაბარი გაფლანგულია. გაფლანგული ანაბარი კი - დაკარგული. სწორედაც, ენდულუსი სახელმწიფოს დანგრევის შემდეგ მხოლოდ ესპანეთის მიწების ხელიდან გაშვებით არ შემოფარგლულა. ისლამური ცივილიზაციის მრავალი საუცხოო ქმნილება განადგურადა. რა სამწუხაროც არ უნდა იყოს, დაახლოებით, მილიონი ხელნაწერი წიგნი დაიწვა და ნაცრად იქცა.

აქედან გამომდინარე, ადამიანმა, რომელიც სამსახურს ეწევა, უნდა იცოდეს, მასზე მიბარებული ანაბარი შესაბამისი ფორმით რა ადგილზე გამოიყენოს. ისე როგორც პატრონობს საკუთარ ქონებასა და ადგილ-მამულს, ან მათ გაფლანგვას უფრთხილდება, ასევე ძალიან უნდა გაუფრთხილდეს მასზე აბარებულ ყველა ქონებას, ადგილ-მამულს, აღზრდასა და სამსახურში მფლანგველობას.

არ უნდა ვიფიქროთ, რომ ფლანგვა, მხოლოდ ჩვენს ხელთარსებული ქონებისა და ადგილ-მამულის უმიზნოდ ხარჯვაა. აიათში მოცემულია გაფრთხილება:

,,ალლაჰს მფლანგველები არ უყვარს!“ ეს დევიზი ცხოვრების ყველა სფეროში უნდა გავატაროთ.

ასეთ გარემოში მასწავლებელი, რომელსაც შემეცნებული აქვს თავისი მოვალეობის მნიშვნელობა, მოსწავლის დროსა თუ ენერგიას ვერ გაფლანგავს და არც უნდა გაფლანგოს.

*უნდა ვიცოდეთ, რომ სიცოცხლის ტყუილად გატარება ფლანგვაა. ჩვენთვის მობარებული ათასგვარი ანაბრის დაუცველობა ფლანგვაა. ხოლო ადამიანის აღზრდისას მას ისე თუ არ აღვზრდით, როგორც შექმნილ არსებებს შორის ყველაზე შვენებულს, ყველაზე დიდი მფლანგველობაა.*

უნდა ვიცოდეთ, რომ სიცოცხლის ტყუილად გატარება მფლანგველობაა. ჩვენს ხელთარსებული ანაბრების დაუცველობაც ფლანგვაა. ხოლო, ადამიანის ისე თუ არ



ალვზრდით, როგორც მოგვეთხოვება, ყველაზე დიდი მფლანგველობაა.

აქედან გამომდინარე, ადამიანი აღმზრდელობითი საქმიანობისას უკიდურესად მგრძნობიარე უნდა იყოს. ადამიანი უნდა ალვზარდოთ ისეთ მონა-მორჩილად, როგორიც მის უდიდეს შემოქმედს სურს. ე. ი. ის უნდა ჩამოყალიბდეს ადამიანად, რომელსაც აქვს ისეთი სრულყოფილი გული, რომელსაც რწმენის მადლთან ზიარება შეუძლია. რწმენასთან კი ადამიანი სამყაროს წიგნის კითხვას და მასში დანახულ ღვთიურ დებულებებზე ღრმად ჩაფიქრებას მიჰყავს. ერთი შეხედვით არაკვალიფიცირებული და მშრალი მასა კი არა, არამედ უნდა ჩამოვაყალიბოთ პიროვნებები, როგორებიც ისლამმა ბედნიერების საუკუნეში ჩამოაყალიბა, თორემ მრავალმილიარდიან მოსახლეობაში ნამდვილი ადამიანის უკმარისობა არაფრით აღმოიფხვრება.

ყველაზე მნიშვნელოვანი ამ ბოლო დროს კიდევ ერთი ადამიანის გაზრდაა. ახალდაბადებულ თაობებში გაჩენილი უთვალავი ხანძრისგან რამდენიმე შვილის გადარჩენა მაინც შეიძლება.

თავისი მოვალეობით მსახური ადამიანი მატერიალურად და სულიერად ხაზინადარს ჰგავს. რადგანაც ყველაფრის პატრონი უდიდესი ღმერთია. ყოველივე გარეგანი თუ შინაგანი, რაც ჩვენ გაგვაჩნია, მისი უდიდესი წყალობაა. ყველაფრისთვის ცალ-ცალკე განვისჯებით. იმისათვის, რომ განსჯის შედეგი სატანჯველი არ იყოს, უდიდესი ღმერთი გვაფრთხილებს:

„ფანჩატურიანი და უფანჩატურო (ვაზის) ბაღები, მრავალგვარი მოსავლის ხურმა, მარცვლეული, ერთმანეთის მსგავსი და განსხვავებული ფორმის ზეთისხილისა თუ ბროწეულის შემქმნელი ის არის. როცა თითოეული მათგანი ნაყოფს მოგცემთ, მისი ნაყოფი

*„ხე, რომელსაც კვირტის დარდი აღარა აქვს – შეშაა.“ (ნ. ფაზილ ქისაქურექ)*



მიირთვით. დაკრეფისა და მოგროვების დღეს, რაც გეკუთვნით (ზექათი და მოწყალება) გადაიხადეთ, მაგრამ არ გაფლანგოთ, ვინაიდან ალლაჰს მფლანგველები არ უყვარს!" (სურა ენ-ამი, აიათი 141)

„ადამის შვილნო! სეჯდეს ყოველი შესრულებისას ლამაზი ტანსაცმელი ჩაიცვით; ჭამეთ, სვით, მაგრამ არ გაფლანგოთ, რადგან ალლაჰს მფლანგველები არ უყვარს!" (სურა აარაფი, აიათი 31)

„მფანტველები და გამნიავებლები, უეჭველია, რომ ეშმაკს ეახლებიან ძმებად, ეშმაკი კი ღმერთის წინააღმდეგი და ძალიან უმადურია." (სურა ისრა, აიათი 27)

ფლანგვა არის ვნებისკენ მიმართული გადამეტებული ან სამსახურისას უადგილო მატერიალური და სულიერი დანახარჯი. თავისი ადგილისა და ალლაჰისთვის გაწეული დანახარჯი ფლანგვა არ არის. პირიქით, ღმერთისთვის რამდენსაც მეტს დავხარჯავთ, მისგან იმდენ საფასურს მივიღებთ. აიათში ნაბრძანებია:

„აგრეთვე, შენ გეკითხებიან რა იშემწირველონ? უთხარი: საჭიროზე ზედმეტი! ასე გიმარტავთ ალლაჰი თქვენ (თავის) აიათებს. იმედია იფიქრებთ!" (სურა ბაყარა, აიათი 219)

მოკლედ, თითოეულ ამ საკითხში ყველაზე ლამაზი რამ, წონასწორობის დაცვაა. ესე იგი, უსაზღვროდ უნდა ვერიდოთ ფლანგვას, რომელიც საშიში ელემენტია, რადგანაც მატერიალურად თუ მორალურად არყევს ყველა ანაბრისა და სამსახურის წონასწორობას.

წონასწორობის დარღვევის კიდევ ერთი უმნიშვნელოვანესი მიზეზი გაბრაზებაა. ბრაზი — სისუსტეა. გონების წონასწორობის ნაწილობრივ დამსუსტებელია. ადამიანის სისუსტისა და უგერგილობის გამოხატულებაა, ვნებისთვის სტიმულის მიცემაა. აქედან გამომდინარე, მსახურებმა ბრაზი უნდა გადაყლაპონ.

*ზოგჯერ ერთი ადამიანისთვის სამსახურის გაწევას ათასობით ადამიანისთვის გაწეული სამსახურის ფასი აქვს, ვინაიდან დიდი შესაძლებლობების ადამიანების წინ მთელი მატერიალური შესაძლებლობები რომ დაუხვავოთ, გაფლანგვა არ იქნება.*



ალლაჰის შუამავალმა ერთ დღეს თავის თანამიმდევრებს ჰკითხა:

*„თქვენ შორის ფალავნად ვის მიიჩნევთ?“*

თანამიდევრებმა უპასუხეს:

„მას, ვინც ახალგაზრდულ მრისხანებას ვერ დაიოკებს!

ალლაჰის შუამავალმა კი ბრძანა:

*„არა! ნამდვილი ფალავანი არის ის, ვინც გაბრაზებისას ვნების მართვას შეძლებს!“* (მუსლიმი, ბირრ. 106)

ჭეშმარიტად, ყველაზე მცდარი გადაწყვეტი გაბრაზების მომენტში მიღებული გადაწყვეტილებებია. ამ სინამდვილეზე დაყრდნობით ალლაჰის შუამავალი ერთ წმინდა ჰადისში ბრძანებს:

*„არავინ გაარჩიოს ორ პიროვნებას შორის სამართალი მაშინ, როცა გაბრაზებულია.“* (მუსლიმი, აქდიე 16)

ერთხელ, როცა ერთმა თანამიმდევარმა რჩევა ჰკითხა, მან უპასუხა: „არ გაბრაზდე!“ (ბუჰარი, ედები, 76)

ადამიანი ათასგვარ ხასიათზე დგება. ზოგჯერ ბრაზდება, ზოგჯერ მხიარულია. უსამართლობის მიზეზი რომ არ გახდე, როცა გაბრაზებული ხარ, გადაწყვეტილებას ნუ მიიღებ! წმინდა შუამავლის თქმით, გაბრაზებული ადამიანი თუ ფეხზე დგას, უნდა დაჯდეს, თუ ჯდას, უნდა დაწვეს, იმისთვის რომ გადაუაროს, აბდესი უნდა აიღოს. გადაწყვეტილება უნდა მიიღო მხოლოდ მას შემდეგ, როცა გაბრაზება გადაგივლის და კარგად დამშვიდდები. ვინაიდან გაბრაზების მომენტში უმეტესწილად წონასწორობა ირღვევა, განსჯის უნარი სუსტდება, ადამიანის უფლებებს ყურადღება აღარ ექცევა. მსახურმა ყოველთვის უნდა მიაქციოს ყურადღება წონასწორობას, თავაზიანობასა და გამჭრიახობას.

აღზრდისას ძალიან დიდი მნიშვნელობა აქვს ადამიანში არსებულ სულის სტრუქტურას. ისე როგორც

*„არავინ გაარჩიოს ორ პიროვნებას შორის სამართალი მაშინ, როცა გაბრაზებულია!“ (მუსლიმი, აქიდე, 16)*



ფსიქოლოგიურად გაუწონასწორებელ პილოტს გაფრენის ნება არ ეძლევა, ასევე არ უნდა მიეცეს გაბრაზებულ მასწავლებელს გაკვეთილზე შესვლის ნება. მეორე მხრივ, გაბრაზებულმა მასწავლებელმა დაწყნარების მიზეზი უნდა მოძებნოს და ეცადოს უმოკლეს დროში დამშვიდდეს. სწავლება, გაფრთხილება და რჩევები მშვიდად უნდა განახორციელოს. უნდა ერიდოს იმ უკიდურესობას, რომელიც შეურაცხყოფს იმათ თავმოყვარეობას, ვისაც მიმართავს. ჩხუბი, ყვირილი უსუსურობის გამომჟღავნება ის მდგომარეობაა, რომელიც ადამიანს არ შვენის.

უდიდესი ღმერთი ბრძანებს:

„სიარულისას ბუნებრივი იყავი, ხმა დაიდაბლე. არ დაივიწყო, რომ ყველაზე უხეში ვირის ხმაა!“ (სურა ლოყმანი, აიათი 19)

ეს ნიშნავს, რომ უნდა შევეცადოთ თავაზიანად ვისაუბროთ.

თუ საჭიროა პიროვნების დაბრკოლება საზოგადოებაში უსიამოვნო რამისგან, იმისათვის რომ მას თავმოყვარეობა არ შეელახოს, შუალედურად უნდა თქვა ან შენთან უნდა დააკავშირო. წმინდა შუამავალი ადამიანს პირში არ მიახლიდა, რბილად ეტყოდა:

*„მე რა მემართება, რომ თქვენ ასე გხედავთ.“*

ამგვარად, მის გულის მგრძნობელობას წარმოაჩენდა.

აი, ამგვარი მაღალი ზნეობით აღზრდილი ღვთისმოსავი ადამიანები ისტორიის მანძილზე ხალხის ყველაზე ელიტარულ ნაწილს—სახელმწიფოს მეთაურებსაც კი მიმართულებას აძლევდნენ. მაგალითისთვის მოვიყვანთ შეიჰ ედებალის რჩევებს, რომლებიც მისცა ოსმან გაზისა და მისი სახით ყველა სახელმწიფო მოხელეს—უდაბლესი საფეხურიდან უმაღლეს საფეხურამდე.

*მსახურებმა არ უნდა დაივიწყონ, რომ არ უნდა გაბრაზდნენ, ვინაიდან, გაბრაზება უმეტესწილად სისუსტე და სუსტის დამცირებაა.*



*„შვილო! ბატონი ხარ! ამის შემდეგ:*
*გაბრაზება — ჩვენ; მოსმენა — შენ,*
*უკმაყოფილება — ჩვენ; გულის მოგება — შენ,*
*დადანაშაულება — ჩვენ; ატანა — შენ,*
*სისუსტე, შეცდომა — ჩვენ; მომხიბვლელობა — შენ.*

*ჩხუბი, კონფრონტაცია, უთანხმოება, გაუგებრობა — ჩვენ; სამართალი — შენ, ბოროტი თვალი, არაკეთილმოსურნეობა, უსამართლო კომენტარები — ჩვენ; მიტევება — შენ!“*

*შვილო!*

*ამის შემდეგ გაყოფა — ჩვენზე, გამთლიანება — შენზე!*

*სიზარმაცე — ჩვენ; ყურადღება, მცდელობა, ფორმირება — შენ!“* (წმინდა ედებალის ამ რჩევების გაგრძელების სანახავად იხ. გვ, 295)

ეს ყველა წონასწორობის ის კრიტერიუმია, რომელიც მსახურ ადამიანს ესაჭიროება.

## 8. ყურანის სწავლებასთან დაკავშირებულ სამსახურისთვის უდიდესი მნიშვნელობის მინიჭება

ყურანი, რომელიც კაცობრიობისთვის ჭეშმარიტების გზაზე გიდია, უდიდესი ალლაჰის მიერ ჩვენთვის გამოგზავნილი ანაბარია. ამ ანაბრის საკუთარი სულიდან დაწყებული სხვა სულებისთვის გადაცემა ყველაზე მნიშვნელოვანი სამსახურია. წმინდა ჰადისში ნაბრძანებია:

*„თქვენ შორის ყველაზე მადლიანია ის, ვინც ყურანს სწავლობს და ასწავლის!“* (ბუჰარი, ფედაილულ ყურანი, 21)

*„მეგობარო! ლმობიერებით მტრის ტყავის გახდაც შესაძლებელია. უხეში მოპყრობა მეგობარსაც მტრად აქცევს. ყველას, ვისაც გრდემლის მსგავსი თავი აქვს, აუცილებლად ჩაქუჩის დარტყმას მიიღებს.“ (შეიჰ სადი)*



ყველაზე დიდი სამსახური, რომელიც ადამიანს შეიძლება გაუწიო არის ის, რომ მას მარადიული მომავლის მოპოვებაში დაეხმარო. ამის გზაა ის გულწრფელ მონა-მსახურობისკენ მივმართოთ, რაც მხოლოდ ყურანის შესაბამისი ზნეობითაა შესაძლებელი.

ყურანი — ტანჯული სულების, დაღლილი გულების მკურნალობისთვის ღვთიური გასაღებია. უდიდესი ღმერთი ღვთიურ სიტყვას მთელ კაცობრიობას ასე სთავაზობს:

يَا أَيُّهَا النَّاسُ قَدْ جَاءَتْكُمْ مَوْعِظَةٌ مِنْ رَبِّكُمْ
وَشِفَاءٌ لِمَا فِي الصُّدُورِ وَهُدًى وَرَحْمَةٌ لِلْمُؤْمِنِينَ

„ადამიანებო! თქვენი ღმერთისგან ერთი რჩევა — გულებისთვის მკურნალობა, მორწმუნეთათვის ჭეშმარიტება და წყალობა მოვიდა!“ (სურა იუნუსი, აიათი 57)

ყურანი ქვეყნიერების აღსასრულამდე კაცობრიობის მოთხოვნილების დამაკმაყოფილებელი სრულყოფილებაა. ხოლო ის იმდენი ჭეშმარიტებისა და საიდუმლოს მომცველია, რომ დიდებული გიდია. უდიდესი ალლაჰი, ყურანის ამ თავისებურების შესახებ, ასე ბრძანებს:

„უეჭველია, რომ ყურანი, ყველაზე სწორი გზის მაჩვენებელია, ღვთისმოსავ მორწმუნეებს ახარებს, რომ მათ დიდი ჯილდო ელოდებათ.“ (სურა ისრა, აიათი 9)

იმის გამო, რომ ყურანი არის ის ღვთიური წიგნი, რომელმაც ქვეყნიერების აღსასრულამდე უნდა გასწიოს გიდობა, მის ჩრდილქვეშ მოქცეულმა ყველა მორწმუნემ უნდა ეცადოს, რომ მანამ, სანამ შეაღებს მარადისობის კარს, იაროს ყურანით ნაჩვენები გზით.. ესე იგი, ყურანის გიდობის ერთგული უნდა დარჩეს და ეს უდიდესი

*„თქვენს შორის ყველაზე მადლიანია ის, ვინც ყურანს სწავლობს და ასწავლის.“ (ბუჰარი, ფედაილულ ყურანი, 21)*



ანაბარი, რომელიც კაცობრიობის ჭეშმარიტებისა და სიმშვიდის საშუალება უნდა გახდეს, მომავალ თაობებში უნდა გააცოცხლოს, უნდა იცოდეს მისი მოვალეობა. ეს რაოდენ დიდი მოვალეობაა ნათლად გვიჩვენებს ქვემოთ გადმოცემული შემთხვევა, რომელიც ბედნიერების საუკუნეში მოხდა:

ალლაჰის შუამავალმა მარალის, ზექვანის, უსაიეს და ბენუ ლიჰიანის ტომებს, მათი მოთხოვნის საფუძველზე, ანსარებისგან სამოცდაათამდე ყურანის მასწავლებელი გაუგზავნა, ამ ჯგუფს „ქურრა" (ქურრა ნიშნავს ადამიანს, რომელიც ყურანს კითხულობს) ეწოდებოდა. ტომებმა მასწავლებელთა ამ ჯგუფს უმუხთლეს, ბირი მაუნაში მახე დაუგეს და შეჰიდებად აქციეს. შუამავალმა ეს ამბავი რომ გაიგო, ერთი თვის განმავლობაში იმ მკვლელებს წყევლიდა.

წმინდა შუამავლის მხრიდან ყურანის მასწავლებელთა მოღალატეების დაწყევლა, მაშინ, როცა ისინიც კი არ დაუწყევლია, ვინც მას ტაიფში ქვები ესროლა, ამ სამსახურის დიდი მნიშვნელობის მაჩვენებლია. აგრეთვე, იმის მაჩვენებელიცაა, თუ ამ სამსახურისთვის ხელის შეშლა რაოდენ დიდი დანაშაულია.

წმინდა შუამავლის მიერ ყურანზე ასეთი დიდი მნიშვნელობის მინიჭება, მისი თანამიმდევრების, რომელთაც მისი სულიერი აღზრდის ქვეშ მიაღწიეს სრულყოფილებას, გულში აირეკლა ყურანის ისეთი სიყვარულის სახით, რომელთანაც მიღწევა შეუძლებელია. ამ სიყვარულის ამსახველი უამრავი მაგალითისგან მხოლოდ ერთს წარმოგიდგენთ:

ზათურ რიქას ლაშქრობისას, მუჰაჯირებიდან ამმარ ბინ იარისმა და ანსარებისგან აბბად ბინ ბიშრმა ალლაჰის შუამავალს უთხრეს, რომ ღამით უყარაულებდნენ.

აბბადმა ამმარს ჰკითხა:

*სული, რომელიც საზოგადოებას ნამდვილი ცოდნით ამარაგებს, არ არის სული, რომელიც ვულგარული წიგნებიდან ამოღებული ცოდნით გაჟღენთილია. არამედ ესაა სული, რომელსაც გული გაღრმავებული აქვს ყურანიდან ამოკითხული სიბრძნით და ქცეულია კაცობრიობისთვის წყალობისა და სიმშვიდის მზედ. მათი მსგავსნი.*



„შენ ღამის რომელ ნაწილში გსურს ყარაულობა, დასაწყისში თუ ბოლოს?“ ამმარმა უპასუხა:

„ბოლოს მსურს ყარაულობაო.“ მაშინვე დაწვა და დაიძინა. აბბადმაც ნამაზის ლოცვა დაიწყო. ამ დროს ერთი კერპთაყვანისმცემელი მოვიდა. როგორც კი ფეხზე მდგომი ჩრდილი დაინახა, მიხვდა, მეთვალყურე იყო და მაშინვე ისარი ესროლა. ისარი აბბადს მოხვდა. აბბადმა ისარი ამოიძრო და ნამაზი განაგრძო. კაცმა ისარი მეორედ, მესამედ ესროლა და მიზანში მოარტყა. აბბასი მაინც ფეხზე იდგა სამიზნედ. ისრებს იძრობდა და ნამაზს აგრძელებდა. ბოლოს რუქუსა და სეჯდემდე მიაღწია. სალამი მისცა, ამხანაგი გააღვიძა და უთხრა:

„ადექი, მე დაჭრილი ვარო!“ ამმარი მაშინვე წამოხტა. კერპთაყვანისმცემელმა ისინი როგორც კი დაინახა, მიხვდა, რომ ის შენიშნეს და გაიქცა. ამმარმა, როგორც კი დაინახა რომ აბბადი სისხლში ცურავდა, უთხრა:

„სუბჰანალლაჰ! პირველი ისარი რომ გესროლეს, გაგეღვიძებინე!“ აბბადმა ეს საოცარი პასუხი გასცა: ერთ სურას ვკითხულობდი, მის დაუსრულებლად ნამაზის მოშლა არ მინდოდა, მაგრამ ისრები ერთმანეთის მიყოლებით რომ წამოვიდა, კითხვა გავწყვიტე და რუქუჰზე წავედი. ალლაჰს ვფიცავ, რომ არ ავღელებულიყავ იმაზე, ალლაჰის შუამავლის დაცვის ბრძანებას ვერ შევასრულებ-მეთქი, სურის მიტოვებასა და ნამაზის გაწყვეტას სიკვდილს ვამჯობინებდიო.“ (იხ. აჰმედ იბნ ჰანბელი, მუსნედი, III, 343-344)

*წაიკითხე, ჰაფიზო, შენ დღეს სამოთხე ვარდებს გვაიშლის,*

*ვპირგვინი დავედვმება შუბლზე განკითხვის დღეს, დაინახე, შენი სასულთნო!*

*როცა ღამისვან განთავისუფლდები, აისს ბულბულები გვაიღებენ!*

*კალამს არ შეუძლია აღწეროს ის წმინდა საათი! (რაჰმეთი)*



მაშინ, როცა ყურანის პატივისცემა და სიყვარული გულებს აცოცხლებს, მის წინააღმდეგ გამოჩენილი

უპატივცემულობა და გაუფრთხილებლობა, ადამიანის მორალური ცხოვრების დამაჭუჭყიანებელ ცოდვათა სათავეში მოდის. წმინდა შუამავალს როცა მისი მიმდევრების ცოდვები აჩვენეს, უპირველეს ცოდვად, „ნასწავლი ყურანის დავიწყება" მიაჩნდა.

აქედან გამომდინარე, ჩვენც უნდა ავღვიჭურვოთ და ჩვენი შვილებიც უნდა შევმოსოთ ყურანის სიყვარულით, ის უნდა ვისწავლოთ, გვქონდეს მისი შესაბამისი ზნეობა, ასევე ვიცხოვროთ მის შესაბამისად, რომ ჩვენზე გადმოვიდეს მისი ხვავი და ბარაქა. წინააღმდეგ შემთხვევაში ყურანი გულებზე ვერ იმოქმედებს. სწორედაც ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

*„ჩემს მიმდევრებს ისეთი დრო დაუდგებათ, რომ ყურანის წამკითხველები გამრავლდება, ღვთისმოსავი ნამდვილი ბრძენები შემცირდებიან და ცოდნა ძნელი მისაღები გახდება... შემდეგ დრო მოვა, როცა ადამიანების წანაკითხი ყელიდან ქვევით აღარ გადავა..."* (ჰაქიმი, მუსთედრექი, IV, 504)

უდიდესი ღმერთი ყურანში ასე ბრძანებს:

„მათთვის, ვისაც სადი აზრი აქვს, ცისა და მიწის შექმნა, დღისა და ღამის ერთმანეთზე მიყოლა მართლაც აშკარა საოცრებებია."

„ისინი, დგომისას, ჯდომისას, მხარზე წამოწოლის დროს (მუდამ ჟამს) ალლაჰს ახსენებენ, ცისა და მიწის შექმნაზე ღრმად ფიქრობენ (ასე): ღმერთო ჩვენო! შენ ეს ტყუილად არ შეგიქმნია, შენ თაყვანს გცემთ. ჩვენ ჯოჯოხეთის ტანჯვისგან დაგვიფარე!" (სურა ალი იმრანი, იათები 190-191)

ამ აიათის მოვლინების შემდეგ წმინდა შუამავალმა ბრძანა:

*„საცოდავია, ვინც ამ საკითხზე არ ფიქრობს!"*

სხვა გადმოცემის მიხედვით კი ბრძანა:



*„ნუთუ ჯერ კიდევ არ მოსულა დრო, რომ მორწმუნეებმა გულში ალლაჰის პატივისცემა და ხსენება შეიგრძნონ. მორწმუნეები ნუ იქნებიან მათებრ რომელთაც მანამდე მათ წიგნი ებოძათ და მის შემდეგ დიდი დრო გავიდა, გულები გაუქვავდათ. და უმრავლესნი იქცნენ გზიდან გადახვეულ ადამიანებად (სურა ჰადიდ, აიათი 16)*



*ყოველ ორ შუამავალს შორის პერიოდში, ხსნის ყველაზე მნიშვნელოვანი საშუალება იყო, ყურანის სამსახურისას სიმართლისა და ჭეშმარიტების სახელით გაწეული მცდელობები. ამ დროში ყველა ერთმორწმუნის ხელახლა აყვავებისა და ნამდვილ მეხთან დამაბრუნებელი გასაღები - ყურანისკენ მიმართული ცოდნაა.*

*„ვაი მას, ვისთვისაც ეს მხოლოდ სიტყვებად დარჩება და მასზე არ დაფიქრდება!“* (იხ. იბნ ჰიბბანი, საჰიჰი, II, 386)

ეს ნიშნავს, რომ ყურანის სწავლება უპირველესად მის დიდებულ კლიმატში შესვლითა და ჩაფიქრებით უნდა დავიწყოთ. წინააღმდეგ შემთხვევაში მასზე დაუფიქრებლად წაკითხული როგორც წმინდა ჰადისშია გამოხატული:

„ყელს ქვევით არ გასცდება“, ე. ი. მონა-მსახურის გულის სამყაროსთვის სასარგებლო არ იქნება.



დღეს, როცა მოდა ცდილობს ადამიანები ნიაღვარში ჩაითრიოს, უნდა შევძლოთ ფეხზე დავრჩეთ; ჩვენზედ წამოსული ურწმუნოებისა და ათეიზმის ნიაღვრისგან თავდასაცავად ჩვენს ახლობლებს, ოჯახის წევრებს, ჩვენს გარემოცვას, ყურანი უნდა შევასწავლოთ. არასდროს არ უნდა დაგვავიწყდეს, რომ ყურანი გვჭირდება. ყურანთან მუდამ ახლოს უნდა ვიყოთ, მისი ბრძანებები და აკრძალვები ჩვენთვის მიმართულების მაჩვენებელი და მაღალი მორალის ჩამომყალიბებელი საშუალებებია. საპირისპიროდ მოქცევა დიდი დანაკარგი და მარადიული მომავლის წარმავალ სიტკბოზე გაცვლაა.

ისინი, ვინც ყურანის ნათელისგან შორს ცხოვრობენ, წყვდიადით მოცული ცხოვრების მგზავრები არიან. ყურანისა და რწმენის შესახებ ცნობები, რწმენა და ზნეობრივი აღზრდა, განსაკუთრებით მოსწავლეობის ასაკშია მნიშვნელოვანი. შეხედულება, თითქოს რელიგიური აღზრდის მიცემა მხოლოდ ოჯახს შეუძლია, სწორი არ არის. ისე როგორც განათლების მიღება ოჯახში კი არა სკოლაში ხდება, ასევე აუცილებელია რელიგიური

განათლების მიღება კომპეტენტური პირებისგან. როცა ჩვენი შვილების რელიგიურ განათლებაზე ვიზრუნებთ, ჩვენი მხარის ახალგაზრდებსაც თუ გავუფრთხილდებით, ეს ისლამის ნაბრძანები ალტრუიზმის შესაბამისი იქნება.

ადამიანი, რომელიც შემოქმედის ყველაზე პატივსაცემი არსებაა, თაობების მორალურ გრძნობასა და ყურანის ნათელს მოკლებულად აღზრდა ძალიან სამწუხარო დანაკარგის მიზეზია. დედ-მამის ძირითადი მოვალეობა მათი ზედმეტად კვება კი არა, არამედ უფრო მეტად სულიერი საზრდოს მიწოდება და სასიხარულო მომავლის უზრუნველყოფაა.

ჩვენს დროში, როცა ადამიანები უმეტესწილად მატერიალიზმს ემორჩილებიან, აუცილებელია ყურანის მასწავლებლებმა უფრო მეტი ყურადღება გამოიჩინონ. მოსწავლის გული მასწავლებლის სიყვარულით უნდა იყოს სავსე. სანამ „ელიფ-ბას" სწავლას დაიწყებს, მანამდე ელიფის ჭეშმარიტება უნდა ისწავლოს. პატარა გულში ალლაჰისა და მისი შუამავლის სიყვარულის ნაპერწკალი უნდა გაჩნდეს. ისლამის ტაქტიანობამ, გრაციოზულობამ და ყველა სილამაზემ უცოდველ გულებში გამოძახილი უნდა ჰპოვოს.

ალლაჰის სიტყვის სწავლება უნდა დავიწყოთ იმ აღფრთოვანებით, რომ შეიძლება ღვთის თანამოსაუბრე იყო. ამგვარად, პატარა და უცოდველი გულები ყურანის, ელიფ-ბასა და სხვა ალფავიტებისგან განსხვავებას გაიგებენ, გული ამ ძვირფასი წიგნის მნიშვნელობით გაუჯერდებათ და ღვთიური საიდუმლოთი გასხივოსნებულ ხაზინას დაემსგავსებიან. (ჩვენი წინაპრები, იმის გამო რომ ალლაჰის სიტყვისადმი ღრმა პატივისცემასა და თაყვანისცემას გრძნობდნენ, შვილებს, რომლებმაც ყურანი ზეპირად იცოდნენ, უკრძალავდნენ ისეთ



*„რა გემართებათ, ალლაჰის გზაზე არ ხარჯავთ? თუმცა ცისა და მიწის მემკვიდრეობა ალლაჰისაა. რა თქმა უნდა, თქვენს შორის გამარჯვებამდე მხარჯველები ან მებრძოლების თანასწორნი არ არიან ისინი, ვინც გამარჯვების შემდეგ ხარჯავს და იბრძვის. მათი ხარისხი შემდეგში მოწყალების გამცემთა და მებრძოლებზე უფრო მაღალია..." (სურა ჰადიდი, აიათი 10)*



*„უდიდესი ალლაჰი სამოთხეში მყოფი ღვთისმოსავი მონა-მსახურის ადგილს ამაღლებს ის გაოცებული იტყვის: „ღმერთო! ეს ამაღლება მე რა მიზეზით მეწყალობა?“ უდიდესი ალლაჰიც ბრძანებს: „ჩემზე შენი შვილის მიერ შენთვის მიტევების თხოვნისა და ვედრების გამო.“ (აჰმედ იბნ ჰანბელი, II, 509; იბნ მაჯე, ედები, 1)*

თამაშებს როგორიცაა ართურმა, რომლის დროსაც ერთმანეთს ზურგზე ახტებიან, ამგვარად მათ გულში ყურანისადმი პატივისცემის გრძნობას აღრმავებდნენ).

როცა უმწიკვლო გულები ივსება ალლაჰის, მისი შუამავლისა და ყურანის სიყვარულითა თუ სულიერებით, ღვთისმსახურებებიც აღფრთოვანებითა და მორჩილებით სრულყოფილებისკენ იღებენ გეზს. გულში არსებული რწმენის გასაძლიერებლად გულის სამყაროს ამდიდრებს. ყურანს სულ სხვა პატივისცემით კითხულობენ. აკრძალვებსა და ბრძანებებს ყურადღებით ეკიდებიან. ყურანისა და ალლაჰის შუამავლის მორალით აღიჭურვებიან.

ამგვარი შვილი ნებისმიერი დედ-მამისთვის დიდი და მარადიული მონაპოვარია. ალლაჰის შუამავალი ამ მონაპოვარზე ბრძანებს:

*„უდიდესი ალლაჰი სამოთხეში ღვთისმოსავი მონა-მსახურის ადგილს ამაღლებს. გაოცებული მონა-მსახური იტყვის: „ღმერთო! ეს ამაღლება მე რა მიზეზით მეწყალობა?“ უდიდესი ალლაჰიც ბრძანებს: „შენი შვილის მიერ ჩემზე შენთვის მიტევების, თხოვნისა და ვედრების გამო.“* (აჰმედ იბნ ჰანბელი, II, 509; იბნ მაჯე, ედები, 1)

ის სხვა წმინდა ჰადისში ასე ბრძანებს:

*„ადამიანს გარდაცვალებასთან ერთად მისი სანუკვარი სიკეთის გარდა ყველა მადლი უწყდება. ესენია: მოწყალება, რომელიც მუდამ სიკეთის სათავეა; მისგან ნასარგებლევი ცოდნა და უკან დარჩენილი მასზედ მლოცავი ღვთისმოსავი შვილი.“* (მუსლიმი,ვასიეთი, 14; ტირმიზი, აჰქამი, 36)

მოკლედ, ყურანზე სამსახური მზრუნველი თუ მგრძნობიარე გულის საქმე და ალლაჰის მონა-მსახურისთვის დიდი წყალობაა.

# 9. საკუთარი თავის ინტელექტუალური და სულიერი განვითარება



იმისთვის, რომ ხარისხიანი სამსახური შესთავაზოს, მსახურმა თავისი განვითარებაც არ უნდა უგულებელყოს. მისთვის ჩვეულებრივ ხასიათად უნდა იქცეს მუდმივი სრულყოფისკენ სწრაფვა. მსახური, რომელიც არ ფლობს საკმარის ცოდნასა და არა აქვს გამოცდილება, ან ის, ვინც მნიშვნელობას არ ანიჭებს ზნეობასა და მორალურ განვითარებას, სამსახურს ღირსეულად და სერიოზულად ვერ აღასრულებს.

მეორე მხრივ, ცხოვრებაში ცვლილება უდიდესი ღმერთის დაწესებული კანონია. ყველა ის ადამიანი, ვინც ცხოვრების ამ დინებას ფეხს არ აუწყობს, გასაქრობად განწირულია. აქედან გამომდინარე, ყველა მსახურმა უნდა იცოდეს, რომ ღვთიურ კანონს უნდა დაემორჩილოს და საკუთარი თავის სრულყოფისკენ ისწრაფოს. ეს მისი მოვალეობაა.

მნიშვნელოვანია აგრეთვე, დროის პირობების შესაბამისად, სამსახურის შესრულების ფორმა და შესასრულებელი სამსახურის სახეობების მიხვედრა. რადგან მნიშვნელობას კარგავს ის სამსახური, რომლის გაკეთებაც გუშინ იყო საჭირო და არა დღეს. მათი გაგება მხოლოდ მსახურის მუდმივი განვითარებითაა შესაძლებელი. როგორც წმინდა მევლანა ამბობს, წარმოსათქმელი სიტყვაც კი მუდამ ახალი ფორმით უნდა წარმოთქვა:

*გუშინდელი დღისთვის განკუთვნილი რამდენი სიტყვაც არ უნდა არსებობდეს, გუშინდელთან ერთად წავიდა, ჩემო ძვირფასო!*

*დღეს ახალი დღეა, ასე რომ ახალი სიტყვების თქმაა საჭირო.*

*ადამიანისთვის ყველაზე დიდი სამსახურია, მას დავეხმაროთ მარადიული მოგვლის მოპოვებაში. ამის გზა არის ის, რომ დავაყენოთ მონა-მსახურობის სწორ მიმართულებაზე. ეს კი მხოლოდ ყურანის სიყვარულისკენ მიმართვითა და მისი შესაბამისი მორალითაა შესაძლებელი.*



წმინდა ალი ამბობდა:

*„თქვენი შვილები, თქვენ რომ ცხოვრობდით ის დრო კი არა, ისინი რომ იცხოვრებენ, ის დრო მიიღეთ მხედველობაში და ისე გაზარდეთ!“* ეს ანიშნებს რომ აუცილებელია, იმ დროის მოთხოვნებისა და სინამდვილის გათვალისწინება, რომელ დროშიც უნდა იცხოვრო.

აქედან გამომდინარე, მსახურმა, განსაკუთრებით ამ საკითხებში, საკუთარი თავის განვითარებას უნდა მიანიჭოს მნიშვნელობა.

### ა. ცოდნის სრულყოფა

მსახურები, უპირველეს ყოვლისა, მარადიული მომავლის მიმნიჭებელ ცოდნას უნდა ფლობდნენ. იმისათვის, რომ ისინი ფუჭმა ფიქრებმა და მრწამსმა არ შეიპყროს, ჭეშმარიტი მრწამსი უნდა ღვთისმსახურება და ქმედებები ღვთიური კრიტერიუმების შესაბამისად შეასრულონ, ილმიჰალი უნდა შეისწავლონ. ხოლო იმ მიზნით, რომ იყოს მონა-მსახური, რომელიც ალლაჰის კმაყოფილების შესაბამისად მოქმედებს, კაცობრიობისთვის წყალობად და მაგალითად მოვლენილ წმინდა შუამავლის ცხოვრება, გულით უნდა შეისწავლოს.

ადამიანებისთვის ჭეშმარიტების გიდად და გულების მკურნალად წარმოდგენილი ყურანი გულის ნაყოფიერების წყაროდ უნდა ვაქციოთ. ის მუდამ უნდა ვიკითხოთ, მითითებები უნდა შევისწავლოთ და მათ მიხედვით ქცევა მოვალეობად გავიხადოთ.

ყურანში მოთხრობილი ამბები, როგორც წესი, სამსახურისას გზის მანათობლებია, ამიტომაც ეს ამბები შუამავლებისა და მისტიკოსთა, წმინდა ალისა და სხვა

*გუშინდელი დღისთვის განკუთვნილი რამდენი სიტყვაც არ უნდა არსებობდეს, გუშინდელთან ერთად წავიდა, ჩემო ძვირფასო!*

წმინდანთა რჩევებს ტრადიცულად უნდა იმეორებდნენ ან დროდადრო უნდა კითხულობდნენ.

კითხვა, საზოგადოებაში საუბართან ერთად, ცოდნის მიღების წყაროა. ამიტომაც თავი არ უნდა ავარიდოთ ღვთის სამსახურში მყოფ მეცნიერებთან საუბარსა და კონფერენციებში მონაწილეობის მიღებას.



## ბ. სულიერი სრულყოფა

მსახური როცა სამსახურს ეწევა სულიერადაც მაღლდება. ღმერთის სამსახური მისდამი სიყვარულით, კრძალვითა და მორჩილებით აღსავსემ უნდა აღასრულოს და ეცადოს სრულყოფილებას მიაღწიოს. თუკი მსახური სულიერად ვერ ამაღლდება, სამსახურს უმეტესწილად მცდარად აღასრულებს. ამგვარად ის არ ასრულებს იმას, რაც აუცილებელია. აქედან გამომდინარე, სამსახური ნაყოფს ვერ გამოიღებს და არაფერი არ გამოვა ტყუილუბრალო დაღლილობის გარდა. მიზანი სუსტი თუ იქნება, შენ თავს რამდენად უნაკლოდაც არ უნდა თვლიდე, უდიდესი ღმერთის წყალობას მოაკლდები. იმისათვის რომ მოვიპოვოთ ღმერთის სიყვარული და მივიღოთ მისი წყალობა, მნიშვნელობა უნდა მივანიჭოთ ჩვენი გულის ღვთისმოშიშობით განმსჭვალვასა და მისი საშუალებით სრულყოფილებასთან მიღწევას.

მისაღები სამსახურის შეთავაზება, გამჭრიახობის მეშვეობით ალლაჰის წყალობის მოპოვებითაა შესაძლებელი, რაც დაკავშირებულია ღმერთის საყვარელ მონა-მსახურად ქცევასთან. ამის მოსაპოვებელი გზა კი წმინდა ჰადისში გაცხადებულია, სადაც ღმერთი ბრძანებს:

*„დღეს ახალი დღეა, ასე რომ, სიახლის თქმაა საჭირო!*

*სიზმრების ახდენის ყველაზე მოკლე გზა – უძილობაა.“*



*„...ჩემო მონა-მორჩილო, ჩემთან ისე ვერაფერი დაგაახლოებს, როგორც ჩემი ნაბრძანები ფარძების სიყვარულით შესრულება! (ფარძებთან დამატებით) ნაფილე ღვთისმსახურებებიც დაახლოებას აგრძელებს; საბოლოოდ შენ შეგიყვარებ. როცა ჩემი მონა-მსახური მიყვარს, მე (ჩვეულებრივად) მის ყურად, თვალად, ხელად და ფეხად ვიქცევი, რასაც მთხოვს, აუცილებლად შევუსრულებ. თუ მე შემეფარება, მას დავიცავ!“* (ბუჰარი, რიქაქი, 38)

გულის სიჯანსაღის დაცვა და სულიერად ამაღლება ქვემოთ ჩამოთვლილთა საფუძველზე მორჩილებითაა შესაძლებელი:

1. სარჩოს ჰალალობაზე ყურადღების მიქცევა;
2. ადამიანისა და სხვა არსებების უფლებების დაცვა;
3. წამდაუწუმ ღმერთზე პატიების თხოვნა და ვედრება;
4. ყურანის კითხვა და მის ბრძანებებზე დამორჩილება;
5. ღვთისმსახურებების მორჩილად შესრულება.
6. ღამეების ლოცვაში გატარება. (ღამეები რამდენად ნათელიც არ უნდა იყოს, ისინი დღეებს ვერ აირეკლავს. განთიადი ყველაზე ძვირფასი დროა. იმ დროისთვის ზიანის მიყენება - სამწუხარო დანაკარგია);
7. ღმერთის გახსენება.
8. სიკვდილზე დაფიქრება;
9. ღვთისმოსავებსა და სანდო ხალხთან ერთად ყოფნა, ცოდვილებისა და გარყვნილებისგან თავის აიდება;
10. სწავლულებთან და ბრძენებთან საუბარი;
11. მშრომელ ადამიანად ყოფნა.

*სამსახურის ხარისხი მსახურის გულის თავისებურებასთან არის დაკავშირებული. სულიერ სიწმინდესთან ერთად გულის მგრძნობელობა ვითარდება. ეს დონე სამსახურზეც აირეკლება.*



მაშასადამე, აღმზრდელებმა, მასწავლებლებმა და მათმა მსგავსებმა, ვინც ადამიანები უნდა აღზარდონ, უპირველესად, თავიანთი გულები დერვიშების სავანედ უნდა აქციონ. ადამიანების, რომელთა გულებიც სავანე არ არის, საფუძვლები კედლებისგან განსხვავებული არ არის. ისინი, რაღაც დროის შემდეგ, დაინგრევიან, აღიგვებიან პირისაგან მიწისა. ხოლო, ისინი, ვინც გულის სამყაროს ადამიანებისთვის გააღებენ, წმინდა მევლანასა და იუნუსის მსგავსად, ქვეყნიერების აღსასრულამდე იარსებებენ და მათ სკოლებში მარადისობის გაკვეთილები უწყვეტად გაგრძელდება.

## გ. პროფესიის სრულყოფა

მსახურს სამსახურისთვის საჭირო ცოდნა, უნარი და გამოცდილება უნდა ჰქონდეს. ამ უნარს თუ ვერ მოიპოვებს, დროული სამსახურის გაწევის ნაცვლად ზიანიც კი შეიძლება მიაყენოს. ლამაზი და ჯანსაღი ფორმით შესრულებული სამსახური არასდროს დაიკარგება. უდიდესი ალლაჰი აიათში ასე ბრძანებს:

إِنَّا لَا نُضِيعُ أَجْرَ مَنْ أَحْسَنَ عَمَلاً

„...ჩვენ მას არასდროს დავუკარგავთ მადლს, ვინც დაამშვენებს საქმეს!“ (სურა ქეჰფი, აიათი 30)

ალლაჰის შუამავალი კი ბრძანებს:

*„უდიდეს ალლაჰს უყვარს ადამიანი, რომელიც საქმეს ლამაზი და ჯანსაღი ფორმით ასრულებს.“* (დეილემი, მუსნედი, I, 157)

აქედან გამომდინარე, ისინი, ვინც სამსახურს ეწევიან, ვალდებული არიან ისწავლონ, სამსახური ყველაზე

*სამსახურის სურვილი, რომელიც ღმერთის სიყვარულით იკვებება, თუკი გულში ადგილს დაიკავებს, მარადიულ მგზავრობას უზრუნველყოფს. ჰაჯჯაჯი, რომელიც ზალიმის შეუბრალებლობის გრძნობისგან თავს დააღწევს, იუნუსის ლმობიერების ტყავში გაეხვევა. ცოდნა, კულტურა და ზნეობა, რომლებიც სულის ლებიც სულის პატრონებია, მას დამათრობელ მარადიულობასთან შეახვედრებენ.*



ლამაზი ფორმით როგორ შეასრულონ. მეორე საკითხი, რომელსაც წმინდა ჰადისიდან ვგებულობთ, შესასრულებული სამსახურის იმგვარი შესრულებაა, თითქოს ამ სამსახურის შესრულებისას ღმერთს ხედავდე. რადგან, ამ სამსახურით ღვთიური სიყვარული უნდა მიიზიდო.

საკუთარი ცოდნისა და მორალის სრულყოფა ნიშნავს გარეგანი თუ შინაგანი ხასიათის, ჩვენი პიროვნებისთვის დამახასიათებელი თვისებებისა და ჩვენში არსებული მგრძნობელობის ჩამოყალიბებას. ვინაიდან:

ღირსეული თაობა მხოლოდ ღირსეული აღმზრდელების, ე. ი. ცოდნისა და ზნეობის მხრივ აღზრდილი პიროვნებების დამსახურებაა. ხოლო ისინი, ვისაც აღზრდიან უღირსი და ზნედაცემული ადამიანები, მათ მსგავსად უსუსური იქნებიან. ამის გამო, ამაღლებულ მიზნებთან მიღწევა მხოლოდ სრულყოფილ ადამიანებს შეუძლიათ. ისინი კი მაღალი ზნეობის დახელოვნებულმა პირებმა უნდა აღზარდონ.

მართლაცდა, თუ საზოგადოებაში იარსებებს ადამიანი, რომელსაც ანაბრის მხრებით ზიდვა შეუძლია, ასეთი ხალხის წევრების მწვერვალზე აყვანა შესაძლებელი და ადვილია. ღირსეული და ამაღლებული პიროვნებები რომ არ არსებობდნენ, საზოგადოებაში ადამიანების კრიზისი გაჩნდებოდა. ზუსტად ისე, როგორც თავის საშინელი ტკივილისას სხეული და ფეხები ბორძიკს დაიწყებს და ცოტა ხნის შემდეგ, ძალაგამოცლილი ადამიანი მიწაზე დაეცემა. ამის გამო, ყველაზე მნიშვნელოვანი საკითხი არის ღირსეული და ამაღლებული ადამიანების აღზრდა. როგორც მეჰმეთ აქიფი ამბობს:

„ადამიანს მარტო ერისკაცობა სურს.“

წმინდა ომარი მეგობრებთან ერთად იჯდა. მათ უთხრა (ალლაჰისგან) ეთხოვათ ის, რაც უნდოდათ. იქმყოფთაგან ერთმა ნაწილმა განაცხადა:

*„იყო ჭეშმარიტ მსახურებაში — ეს არის უზარმაზარი სიკეთე უდიდესი ალლაჰისგან თავისი მონა–მსახურისადმი.“*

„სადაც ჩვენ ახლა ვიმყოფებით, ეს დარბაზი ფულით რომ იყოს გავსებული, მას ალლაჰის გზაზე მოწყალებად გავიღებდი!“ მეორე ნაწილმა თქვა:

„ჩვენ სადაც ვიმყოფებით, ეს სახლი ოქროთი რომ იყოს გავსებული, მას ალლაჰის გზაზე დავხარჯავდი!“

ზოგიერთს უნდოდა:

„ჩვენ, სადაც ვიმყოფებით, ეს სახლი განძეულობით რომ იყოს სავსე და ის მე მეკუთვნოდეს, მას ალლაჰის გზაზე უყოყმანოდ გავიღებდი.“

წმინდა ომარის სიტყვებზე:

„უფრო, უფრო მეტი ითხოვეთ!“ — წამოიძახეს:

„ალლაჰისგან უფრო მეტის, რისი მოთხოვნა შეგვიძლია?!“ წმინდა ომარმა მათ უპასუხა:

„მე კი ვისურვებდი, ეს სახლი სავსე იყოს ისეთი ადამიანებით, როგორებიც უბეიდე იბნ ჯერრაჰი, მუაზ იბნ ჯებელი და ჰუზეიფეტულ იემანი არიან (განსაკუთრებული და გამორჩეული, ყოველმხრივ სრულყოფილი), რათა მათ ალლაჰის მორჩილების გზაზე ახალი ქადაგების სამსახური აღასრულონ!“ (ბუჰარი, თარიჰუს საღირ, I, 54)

## 10. უნდა იცოდეს, რომ ნაკლი – ვნებისგან, წარმატება კი ღმერთისგან მომდინარეობს

ძალიან მნიშვნელოვანია, ალლაჰისთვის შესრულებული სამსახური და შური ერთმანეთს არ შეერიოს. ის, რასაც მსახურებმა ყველაზე მეტად უნდა მიაქციონ ყურადღება, უნდა იცოდნენ, რომ წარმატება, მათი კი არა, ღმერთის დამსახურებაა. როცა ბედირის ბრძოლის გამარჯვებაზე აღნიშნავს, უდიდესი ღმერთი ბრძანებს:



*„ისე როგორც სული მიწის ქვეშ არ იხრწნება, ასევე ის ქმნილებები, რომლებიც გულის ნაყოფია, მარადიულია. გულთამპყრობელი ადამიანები სიკვდილის შემდეგ განკითხვის დღემდე პერიოდშიც აგრძელებენ სამსახურს და ჩვენ შორის ცხოვრობენ. მათი სიცოცხლე ცოცხალი ადამიანების სიცოცხლეზე უფრო გრძელია!“ (წმინდა მევლანა)*



فَلَمْ تَقْتُلُوهُمْ وَلَكِنَّ اللّٰهَ قَتَلَهُمْ وَمَا رَمَيْتَ
إِذْ رَمَيْتَ وَلَكِنَّ اللّٰهَ رَمَى

„(ძვირფასო!) ომში ისინი თქვენ არ მოგიკლავთ, ალლაჰმა მოკლა. გატყორცნის დროსაც შენ არ გაგიტყორცნია, ალლაჰმა გატყორცნა...“ (სურა ენფალი, აიათი 17)

ამგვარად, მან ამცნო, რომ ნამდვილი შემოქმედი თვითონ არის.

ქვემოთ გადმოცემული ამბავი ამ ჭეშმარიტების ნათელი მაგალითია:

წმინდა მუსას ნაჩვენებმა სასწაულებმა ფარაონის სიამაყე თავდაყირა დააყენა. ის გამოუვალ მდგომარეობაში ჩავარდა. ამ მდგომარეობიდან თავდასახსნელად ჯადოქრებსა და წმინდა მუსას შორის შეჯიბრი დაიგეგმა. დაძაბული სიტუაცია იყო. ჯადოქრებს ჰკითხეს:

„კარგი, მუსას დაამარცხებთ?“

მთავარმა ჯადოქარმა ასე თქვა:

„ჩვენ ჯადოქრობის უმაღლეს მწვერვალზე ვართ! დედამიწაზე არ არსებობს არავინ, ვინც ეს საქმე ჩვენზე უკეთ იცის! ე. ი. ჩვენ მწვერვალზე ვიმყოფებით! ასე რომ, სანამ ციდან ჩვენი დამმარცხებელი ძალა არ ჩამოვა, მას აუცილებლად დავამარცხებთ. რა თქმა უნდა, ჩვენ უფრო ძლიერები ვართ!“

*ხალხის მარადიულობა მგრძნობიარე და მაღალი დონის გულის მქონე თაობების აღზრდითაა შესაძლებელი.*

შეჯიბრების გამართვა ერთ დღესასწაულზე გადაწყდა. იმ დღეს ყველა შეიკრიბა. ხალხი მოუთმენლად ადევნებდა თვალყურს რა მოხდებოდა.

ჯადოქრებმა მოედანზე ძაფი და ჯოხები გადაყარეს. ისინი გველებად იქცნენ. ის სცენა ყურანში ასეა მოთხრობილი:



„(მუსამ) ერთიც გაიხედა. ჯადოქრების თოკები და ჯოხები ისე მოჩანდა, თითქოს დარბოდნენ.

მუსა უცებ შიშმა შეიპყრო.

„ნუ გეშინია! – ვუთხარით, – აუცილებლად შენ გაიმარჯვებ!

რაც მარჯვენა ხელში გაქვს გადააგდე და მათ გაკეთებულს გადაყლაპავს! მათი ნამოქმედარი მხოლოდ და მხოლოდ ჯადოქრების ეშმაკობაა. ჯადოქარი კი, სადაც არ უნდა იყოს (რაც არ უნდა გააკეთოს) ღვთის წყალობას ვერ მოიპოვებს.“ (სურა ტაჰა, აიათები 66-69)

მუსამაც ჯოხი გადააგდო. ის ერთ წამში გველეშაპად იქცა და ჯადოქრების ხელნაკეთი ყველა გადაყლაპა. მაგრამ ჯოხს არაფერი მოსვლია. ეს ადამიანური შესაძლებლობა კი არა, უცილობლად – ღვთიური ძალის გამოვლინება ჯადოქრების გაკეთებული კი ხალხისთვის თვალის ახვევა იყო.

წმინდა მუსა გასაოცარ სასწაულს როცა აჩვენებდა, ჯადოქრების მეთაურმა ერთ მეგობარს ასე უთხრა:

„როცა ჯოხი ამ საქმეებს სჩადის, მუსას ყურადღებით დააკვირდი! ნეტა, რა მდგომარეობაშია?“

მეგობარი ასეც მოიქცა. მუსას მდგომარეობასა და ქცევას ყურადღებით აკვირდებოდა. გასაოცარი ამბავი იყო, რომ მუსას იმ დროს ფერი მისდიოდა, სხვადასხვა მდგომარეობაში ვარდებოდა, ჯოხი კი თავის საქმეს აგრძელებდა. ეს მდგომარეობა მთავარ ჯადოქარს აცნობა:

„ეს ამბავი რომ ხდება, მუსას ფერი მისდის, მაგრამ ჯოხი საქმეს აგრძელებს.“

მთავარმა ჯადოქარმა კი თქვა:

„ეს მუსასი კი არა, ღმერთის საქმეა. ვინაიდან ჯადოქარს საკუთარი ჯადოქრობის არ ეშინია. ასევეა,

*ვიცოდეთ, რომ ღვთისმსახურება საქმეა და არა სიტყვები!*

*ათი ნახევრად ადამიანი ერთ მთელ ადამიანს არ უდრის..*



*„(ძვირფასო!) ომში ისინი თქვენ არ მოგიკლავთ, ალლაჰმა მოკლა. გატყორცის დროსაც შენ არ გაგიტყორცნია, ალლაჰმა გატყორცნა და ეს მორწმუნეების გამოსაცდელად (გააკეთა). უეჭველია, რომ ალლაჰს ყველაფერი ესმის და ყველაფერი იცის...“ (სურა ენფალი, აიათი 17)*

როცა ხელოვანს თავისი შექმნილი ხელოვნების ნიმუშის არ ეშინია. ასე რომ, ეს ღმერთის საქმეაო“ და ირწმუნა.

სხვა ჯადოქრებმაც მას მიბაძეს და ირწმუნეს.

ეს შემთხვევაც აჩვენებს, რომ საკითხში ვნებას თუ არ ავურევთ და მივყვებით ალლაჰის ნება-სურვილს, ღმერთის წყალობა აშკარა იქნება და წარმატებას მივაღწევთ. თუგინდ ჩვენი ნიჭი და უნარი საკმარისიც არ იყოს. სწორედაც იმის გამო, რომ ჯადოქრებთან შერკინებისას მუსას თავისი შესაძლებლობა არასაკმარისად მიაჩნდა, შიშმა შეიპყრო. რადგანაც უდიდეს ღმერთს შეეფარა და მისი ბრძანების შესაბამისად იმოქმედა, რა ღვთიური სასწაულის შესრულება შეძლო! ესე იგი, ღვთიური ძალა დაეხმარა და ჯადოქრები ამ ძალის წინაშე უძლურნი აღმოჩნდნენ.

აქედან გამომდინარე, უნდა ვიცოდეთ, რომ მას შემდეგ, როცა ყველაფერს გავაკეთებთ, რაც ჩვენზეა დამოკიდებული, ალლაჰს უნდა მივენდოთ და მისი წყალობის იმედით შედეგს უნდა დაველოდოთ. ჩვენი წინაპრები ამ ჭეშმარიტებას ასე გამოხატავდნენ:

„წარმატება ალლაჰისგანაა...“

თესლს მიწაში ჩვენ ვთესავთ, მაგრამ მისი დიდებულ ჭადრად ქცევა ან დალპობა და გაქრობა, შემოქმედზეა დამოკიდებული. ჯოხის მიწაზე გადამგდები წმინდა მუსაა, მაგრამ მისი უზარმაზარ გველეშაპად გადამქცევი — უდიდესი ღმერთი.

აქედან გამომდინარე, ნაწყალობევ სიკეთეს კი არა, მის მომვლენელს უნდა შევხედოთ და უგულისყურობაში არ უნდა გადავვარდეთ. წმინდა მევლანა ბრძანებს:

*„გახურებული რკინის სიწითლე, მისად არ ჩათვალო, რადგან ის მხოლოდ და მხოლოდ ცეცხლისგან მასზე გადასული შუქი და მხურვალებაა!“*

*„როცა ფანჯარასა და სახლს შუქით გავსებულს ხედავ, მათ ნათელი არ უწოდო, ვინაიდან გამანათებელი მზეა!“*

*„მათ, ვინც აქებენ მას, რაც მზის ანარეკლის გამო ბრწყინავს, უთხარი: თვითკმაყოფილო გაუგებარნო! ცოტა მოითმინეთ, მე ამ მთას ან ამ ხევს რომ მივეფარები, ჭეშმარიტებას მაშინ გაიგებთ!“*

აბდულყადირ გეილანი შემდეგ რჩევებს იძლევა:

„შვილო! ცოდნა-შესაძლებლობების კავშირისგან როდის განთავისუფლდები და ღვთიური ძალის გაჩერებასთან რა დროს მიაღწევ? შენი ქმედებით, უდიდესი ალლაჰის ძალასთან რა დროს მიაღწევ?

მტანჯველი უბედურებების გამო, ალლაჰისგან არ გაიქცე, რადგან ალლაჰი საგამოცდოდ შენ ზოგიერთ უბედურებას მოგივლენს.

შენთვის ბოძებულ ცოდნას, შესაძლებლობასა და წარმატებებს, შენად ჩათვლი თუ ღვთისად?“

ეს ნიშნავს მორწმუნემ ირწმუნოს ალლაჰის ძალა და ყოვლისშემძლეობა, რომ სამსახურში მიღწეული წარმატება არ ჩათვალოს საკუთარ მიღწევად. იმის გამო, რომ ამგვარი სიკეთე ღმერთმა მისი საშუალებით განახორციელა, მსახური მისდამი მადლიერების გრძნობით უნდა აღივსოს.

ქვემოთ მაგალითად მოყვანილი ყანუნი სულთან სულეიმანის მიერ წარმატების დროს გამოჩენილი ქცევა მსახური ადამიანებისთვის კრიტერიუმად მისაღები ღირსეული საქციელია:

ბარბაროსმა ჰაირედდინ ფაშამ ანდრეა დორიას ფლოტი პრევეზეში დაამარცხა. ანდრია დორიამ თავისი ფლოტი მიატოვა და თავს გაქცევით უშველა. ბარბაროსის ხომალდები სარაიბურნუდან შევიდნენ ყურეში,

خَيرُ النَّاسِ أَنْفَعُهُمْ لِلنَّاسِ

*უდიდესი ღმერთი ჩვენს სამსახურში გულწრფელობის შესაბამის ბარაქას გვიწყალობებს.*



რომელთა გემბანებზეც ბრძოლაში შეპყრობილი ათი ათასობით ტყვე იყო.

ყანუნი, ვეზირები და ფაშები ამ პომპეზურ სცენას სარაიბურნუს სანაპიროზე მდებარე ერთ-ერთ სასახლიდან უყურებდნენ. ერთ-ერთმა ფაშამ მღელვარედ თქვა:

„ჩემო სულთანო! ნეტა, ქვეყანამ ასეთი სცენა რამდენჯერ იხილა? თქვენ რამდენადაც არ უნდა გაქოთ, ცოტაა!“

დიდებულმა ჰაქან კანუნმა კი უპასუხა:

„ფაშა! რა არის საუკეთესო ჩვენთვის: ამ გამარჯვებით სიამაყე თუ ღმერთის დიდება გამარჯვების ჩუქებისთვის?!“

თუკი მსახური ამგვარად მოკრძალებული იქნება, ეგოიზმისგან განთავისუფლდება, ალლაჰის წინაშე მორჩილი და თავმდაბალი იქნება. განთავისუფლდება სამსახურისას ფეხის დაცურებისა და ისეთი თვისებებისგან, როგორიცაა თავგასულობა და თვითკმაყოფილება. აიათში ნაბრძანებია:

„თავს ნუ გახველ ალლაჰს თავგასულები არ უყვარს!“ (სურა ყასასი, აიათი 76)

ამ მიზეზით მონა-მსახური რა სიკეთესა და წყალობასაც არ უნდა ეზიაროს, თვითკმაყოფილების ავადმყოფობისგან ალლაჰს უნდა შეეფაროს. სამყაროს წყალობად მოვლენილი, უბადლო პიროვნება—წმინდა მუჰამმედ შუამავალი მიუხედავად იმისა, რომ დიდებული თვისება ჰქონდა, მუდამ ბრძანებდა: „სიამაყე არ შეიძლება.“ ის ძალიან მორჩილი და თავმდაბალი იყო. წმინდა ჰადისში ბრძანებს:

*„მე შუამავლების მეთაური ვარ, მაგრამ საამაყო არ არის! მე ბოლო შუამავალი ვარ, არც ესაა საამაყო. პირველი ქომაგი და პირველი, ვისი ქომაგობაც დაკმაყ-*

*იქ, სადაც „ეგოიზმი“ ჩნდება, მდგომარეობისა და რანგის განდიდება იწყება, იქ მიტევება არ იქნება, ვინაიდან ეგოიზმი სულიერი ცხოვრების სიმსივნეა.*



*ოფილებული იქნება, მე ვარ, მაგრამ იმიტომ არ ვამბობ, რომ საამაყოა!“* (დარიმი, მუქადდიმე, 8)

*„განკითხვის დღეს მიწა რომ გაიხსნება, მკვდრეთით პირველი მე აღვდგები, მაგრამ იმიტომ არ ვამბობ, რომ მეამაყება. ღმერთისადმი მადლიერების გამომხატველი დროშა მე გადმომეცემა, მაგრამ არც ამით ვამაყობ! მე განკითხვის დროს ადამიანების ბატონი ვარ, მაგრამ არ ვამაყობ! განკითხვის დღეს სამოთხეში პირველი მე შევალ, მაგრამ სიამაყის საშუალებად არც ეს მიქცევია!“* (დარიმი, მუქადიმე, 8)

ნამდვილად, „ეგოიზმი“ და „სიჯიუტე“ სამსახურის გზაზე სიმსივნეა. ამ დაავადების მკურნალობა უკიდურესად მძიმეა. „თექეებში“ ჩამოკიდებული იყო დაფა წარწერით —„არაფერი“, ეს ადამიანს თვითკმაყოფილების გრძნობას უკარგავდა, მის უსუსურობას შეამეცნებინებს, მის მონა-მორჩილებას ჩააგონებს. როგორც კი ადამიანი ამ საფეხურამდე მიაღწევს, სიყვარულს ჩასწვდება და მისთვის სულ მცირე ქმედებაც საკმარისი იქნება. ამ ჭეშმარიტებას პოეტი ასეა გადმსცემს:

*„როგორც კი გაიგებ შენს უსუსურობას, არარაობას, უმნიშვნელო საქმეც კი მთისოდენა იქნება. გახრწნილ, მცდარ საქმეებს ასწორებს, მწარე მდგომარეობას ატკბობს. მწირი მთებიც კი ნაყოფს მოგცემს, მთელი ქვეყანა შენთვის ბაღი იქნება!“*

ის, ვინც სამსახურს ეწევა, ამ უსუსურობისა და არარაობის შეგნებით ღმერთისგან მუდამ დახმარებას უნდა ითხოვდეს. აიათში ასეა ნაბრძანები:

„მორწმუნენო! მოთმინებითა და ნამაზით ალლაჰისგან დახმარება ითხოვეთ...“ (სურა ბაყარა, აიათი 153)

მორწმუნემ ღმერთის ამ რჩევას უნდა დაემორჩილოს და იმისათვის, რომ სამსახურში წარმატებული იყოს, თეჰეჯჯუდ ნამაზი უნდა შეასრულოს. თუ ვერ მოახე-

*„ყველა, ვინც თავისთავს თვლის რომ თხილის მსგავსია და შიგნით რაღაც აქვს, ხახვის მსგავსად კანი გაძვრება. (შეიჰ სადი)“*



რხებს, სხვა დროს ორი მუხლი ჰაჯეთ ნამაზი ილოცოს და ალლაჰისგან დახმარება უნდა ითხოვოს.

მსახურმა სამსახურის გაწევისას წარუმატებლობა თუ იწვნია, სხვა არ უნდა დაადანაშაულოს, ნაკლი და მიზეზი პირველ რიგში საკუთარ თავში უნდა ეძებოს. თავაზიანობა — სხვისკენ, პასუხისმგებლობა კი საკუთარი თავისკენ უნდა მიმართოს. რადგან მსახურის შინაგან სამყაროს, ვისაც სამსახურს უწევს, ის ადამიანი ირეკლავს. მსახურის დაშვებული შეცდომა მოპირდაპირე მხარეს არეკლილი სისუსტეა.

იმამი რაბინმა ერთ-ერთ მოსწავლეს წერილზე შემდეგი პასუხი მისწერა:

*„შენ უჩივი მოსწავლეებს, რომელთაც სწავლების საიდუმლოს ვასწავლი. მწერ, რომ მათზე გაბრაზებული ხარ. უპირველესად, მათი მომჩივანი და მათზე გაბრაზებული კი არ უნდა იყო, არამედ საჭიროა საკუთარ თავს უჩივლო ან გაუბრაზდე, რადგანაც მათ თუ ასე მოექცევი, საბოლოოდ დაძაბულ სიტუაციას თავს ვერ დააღწევ. ასე, რომ მასწავლებელი შენ მოსწავლეების წინაშე ლამაზ მოქცევას გირჩევს. მხოლოდ ამბების მოთხრობით მეგობრობა არ იქნება (ე. ი. სიტყვებზე დიდი მნიშვნელობა ლამაზ ქცევებს ენიჭება).“* (მექთუბათ, 209. მექთუბ)

## 11. სამსახურის გაწევისას მაგალითად უნდა იქცე

*„თავს ნუ გახვალ, ალლაჰს თავგასულები არ უყვარს!“ (სურა ყასასი, აიათი 76)*

ის, ვინც სამსახურს ეწევა, იმაზე მეტად, რომ საქმე სხვებს აკეთებინოს, სამსახურის პატრონობის გრძნობით გამსჭვალულმა, საქმე თვითონ უნდა აკეთოს. მას, ვინც საქმეს ამ კუთხით არ შეხედავს და მხოლოდ



მხარ-თეძოზე წამოწოლილი ბრძანებების გაცემით შემოიფარგლება, სამსახურის მნიშვნელობა კარგად არ აქვს გათავისებული.

ის, ვინც სამსახურის სათავეში დგას, თავის ხელქვეითებს მხოლოდ ბრძანებებს კი არ უნდა აძლევდეს, თვითონაც უნდა მონაწილეობდეს საქმეში და ამგვარად მაგალითს უნდა წარმოადგენდეს. ამგვარი ქმედება ამხანაგებს აღაფრთოვანებს და უზრუნველყოფს მათი მხრიდან ნაყოფიერი სამსახურის შესრულებას. ალლაჰის შუამავლის ცხოვრებაში ამის არაერთი მაგალითის დანახვაა შესაძლებელი. ქუბა მესჯიდისა და მესჯიდი ნებევის მშენებლობაში მონაწილეობის მიღება, თანამიმდევრებთან ერთად ქვების ზიდვა, ჰენდექის ლაშქრობისას მათთან ერთად მუშაობა და დროდადრო თანამიმდევრებისთვის მომსახურება მხოლოდ რამდენიმე მაგალითია.

წმინდა შუამავალი ბრძანებს:

*„ხალხისთვის ძვირფასი არის ის, ვინც მათ ემსახურება.“* (დეილემი, მუსნედი, II, 324)

ეს იმის გამოხატულებაა, სამსახურის სათავეში მდგომი სხვის სამსახურს კი არ უნდა ელოდებოდეს, თვითონაც უნდა სწევდეს სამსახურს.

ზედა საფეხურზე მდგომებმა სამსახურში უნდა მიიღონ მონაწილეობა, სხვებიც სულიერად გაძლიერდებიან და ამგვარად ერთი მთლიანობა შეიქმნება. ამგვარი გრძნობით ბევრი ძნელი სამსახური ადვილად შესრულდება. ისტორია ამის უთვალავი მაგალითებითაა აღსავსე.

სახელოვან წინაპართაგან ყანუნი სულთან სულეიმანი იმის შეუდარებელი მაგალითია, თუ ადამიანი როგორი მმართველი უნდა იყო. ამის საჩვენებლად მის

*„მორწმუნენო! მოთმინებითა და ნამაზის შესრულებით ალლაჰისგან დახმარება ითხოვეთ, რადგან ალლაჰი მომთმენებთან ერთადაა!“ (სურა ბაყარა, აიათი 153)*



მიერ ღონეგამოლეულობის პერიოდში ჩატარებული ზიგეთვარის ლაშქრობაც კმარა.

მის პერიოდში გამართულ ლაშქრობებს სათავეში თვითონ ედგა, ბოლო ზიგეთვარის ლაშქრობის დროს მასთან სადრაზამ სოქულლუ მივიდა და უთხრა:

„ჩემო მბრძანებელო, თქვენი მიმდევრები უთვალავი გამარჯვებით დაასაჩუქრეთ! თქვენი სიცოცხლე ისლამს მიუძღვენით! ამ ლაშქრობის დაძაბულობა თქვენი ასაკისთვის ძნელი ასატანია. ამიტომაც თქვენ სტამბოლში დარჩით და გვიხელმძღვანელეთ! მე ვეზირებსა და ფაშებთან ერთად ლაშქრობას შევუერთდები. თქვენ თვალი უკან არ დაგრჩეთ!“

დიდმა ჰაქან ყანუნიმ უპასუხა:

„კარგად მისმინე, სოქულლუ! ეს ანდერძი ჩემ შემდეგ თაობებსაც გადაეცი! ფადიშაჰი ვალდებულია მუდამ ჯარისკაცებთან ერთად წავიდეს ლაშქრობაში. ჯარისკაცი გვერდით ფადიშაჰს რომ ხედავს, სიმამაცე ემატება. ხოლო მტერს, უფრო ძლიერად მიაჩნია არმია, რომლის შემადგენლობაშიც ფადიშაჰს ხედავს. სულიერი ძალის წინაშე მორალურად ტყდება, გამბედაობას კარგავს. ომს სინამდვილეში სულიერი ძალა იგებს! ჩვენ, ბავშვობიდან მოყოლებული, სახელმწიფოს მართვის უთვალავი გამოცდილება გვაქვს. ლაშქრობებისას ამ გამოცდილებების გამოყენების აუცილებლობა წარმოიშობა. წამები, წუთები ბედის მდინარებას განსაზღვრავს. ამ მიზეზით, მიუხედავად იმისა, რომ მოხუცი ვარ, ლაშქრობაში მივიღებ მონაწილეობას.

თუ სასახლეში დავრჩები და ბალიშზე თავდადებული მოვკვდები, განკითხვის მოედანზე როგორ უნდა გამოვჩნდე?!“

სოქულლუმაც უპასუხა:

„გადაწყვეტილება მეფეზეა.“

*„საფლავი ქვით, ხით, ან ქერით როდი კეთდება. საჭიროა სუფთა გულით, შინაგანი სიწმინდით შენთვის საფლავი გაითხარო და უდიდესი ალლაჰის წინაშე საკუთარი მე—პატარა არსება დამარხო, გაანადგურო!“ (წმინდა მევლანა)*



მეფე, მოხუცებულობის გამო, წლების განმავლობაში გაგრძელებულ მგზავრობას, რომელიც თვეობით ცხენზე ჯდომას მოითხოვდა, როგორ დაასრულებდა?! იმისათვის, რომ ცხენზე გამართული ჯდომა შეძლებოდა და ჯარისკაცებს ძლიერი ჩვენებოდათ, ცხენს ჩიტივით მსუბუქად მოახტა.

ლაშქრობა დაიწყო. წვიმიანი სეზონი იდგა. უცებ ქვემეხები ჭაობში ჩაეფლო. ცხოველების ფიზიკური ძალა ჭაობიდან მათ ამოსათრევად საკმარისი არ აღმოჩნდა. არმია წინ წასულიყო. იქ რამდენიმე ჯარისკაცი და ზოგიერთი ფაშა იმყოფებოდა. სულთანმა ბრძანება გასცა:

„ყველა მაღალი ჩინოსანი, ფაშების ჩათვლით, ჭაობში შევიდეს, ეტლის ბორბლებს მიაწვნენ!“

ყველამ შარვალი აიკეცა და ჭაობში შევიდა. ქვემეხები სულიერმა ერთობამ ჭაობიდან ამოიყვანა. სულთანი მემატიანესთან მივიდა და უთხრა:

„დაწერე! მომავალმა თაობებმა წაიკითხონ და თვითონაც გამოსცადონ! ყანუნის ფაშები და ვეზირები ჭაობში შევიდნენ. ზარბზანებს მიაწვნენ. ალლაჰის ნებართვით, ერთი ტრაგედია ამრიგად იქნა თავიდან აცილებული.“

ყანუნი მომავალ თაობებს არაჩვეულებრივ მაგალითს უტოვებდა და ამგვარად უდიდეს სამსახურს უწევდა.

ისტორიის მანძილზე, როცა მმართველები მაღალ საფეხურზე იმყოფებოდნენ, ხალხიც მწვერვალზე იმყოფებოდა, რადგანაც მმართველი და მართული ერთმანეთს ემსგავსება. მაგალითად: როცა ქვეყნის სათავეში ომარ იბნ აბდულაზიზი მოხვდა, ქვეყანაში გამეფებული იყო ამაოება. მისი მმართველობიდან ორნახევარ წელიწადში ბევრი რამ შეიცვალა, მატერიალური და სულიერი გამარჯვებები იქნა მოპოვებული. ე. ი. საზოგადოების

*„მორწმუნენო! რატომ ამბობთ იმას, რასაც ვერ გააკეთებთ?“ (სურა საფფი, აიათი 2) უნდა*



წინაშე მმართველის ცხოვრება ქვეშევრდომებზეც აირეკლა. ამიტომ სამსახურის გაწევისას ამგვარი გულისხმიერება სჭირდება სამსახურის ნებისმიერ საფეხურზე მდგომ ადამიანს და ყველაზე მეტად კი ეს ხელმძღვანელ პირებს ესაჭიროებათ.

## 12. აღფრთოვანების შენარჩუნება სამსახურში და მედგრად ყოფნა

ის, რაც ადამიანს სამსახურისკენ უბიძგებს და მას სიამოვნებით ალასრულებინებს, გულში არსებული სიყვარული, სიხარული და აღფრთოვანებაა. ის, ვინც შინაგანად ასეთ აღფრთოვანებას არ განიცდის, სამსახურისგან სიამოვნებას ვერ მიიღებს.

ის სინამდვილეა, რომ დაწესებულებებისა და თუნდაც სახელმწიფოების ამაღლება მღელვარების მქრალ პერიოდებში ხდებოდა. მაგალითად, ოსმალების მწვერვალზე ყოფნის პერიოდი არის დრო, როცა საზოგადოების ყველა წევრი დიდგვაროვნები რწმენის მჩქეფარე ჩანჩქერებს წარმოადგენდნენ. ამ პერიოდში ამ ჩანჩქერის დანახვა მხოლოდ მმართველ ელიტაში კი არა, არამედ სახელმწიფოს ყველა დაწესებულებასა და სულ პატარა რანგის მოხელეშიც კი შეიძლებოდა.

სწორედაც, ფრევეზეს გამარჯვების ამბის მომტანმა ლევენთმა ცხენი თოფქაფის სასახლეში ჭენებით შეიყვანა. სანამ მხედარი სადავეს მოზიდავდა, ცხენი ორ ფეხზე შეაყენა. ამ სურათის შემხედვარე ყანუნიმ ლევენთს უთხრა:

„რა შმაგი ბედაურით მოსულხარო!“

ლევენდმა კი უპასუხა:

*„ადამიანებს შორის ყველაზე კეთილია ის, ვინც მათ ყველაზე მეტ სარგებელს აძლევს.“ (სუაითი, ჯამინუს საღირ, II, 8)*



„ხონთქარო, ხმელთაშუა ზღვის შმაგი ბედაურია, ჩვენ ისიც კი დავიმორჩილეთ!“

ეს პასუხი რწმენის ძალით გამოწვეული აღფრთოვანების გამოვლინებაა.

ფადიშაჰიდან დაწყებული ნებისმიერ ადამიანში ერთი და იგივე გრძნობა, ერთი და იგივე გულის ძგერა იყო. ამ აღფრთოვანების ჩაქრობა კი დაცემის დასაწყისად იქცა.

ალლაჰის გზაზე სამსახურის განვითარება და გამოღებული ნაყოფი გულში არსებული რწმენის პროპორციულია. იბნ აბბასის გადმოცემის მიხედვით, უდიდესმა ალლაჰმა მაშინ, როცა მორწმუნეთა გულებში მოდუნებამ დაისადგურა, ასეთი აიათი მოავლინა:

„მორწმუნეების მიერ ალლაჰის ხსენება და მისი საფეხურებიდან მოვლენილი ყურანის მიზეზით გულების ძრწოლის დრო ჯერ კიდევ არ მოსულა? მორწმუნეები არ უნდა იყვნენ ისეთები, როგორებიც იყვნენ ისინი, ვისაც ადრე ებოძათ წიგნები! დიდი დრო გავიდა და გულები გაუხეშდა. მათგან უმრავლესი გზიდან გადახვეული ადამიანებია.“ (სურა ჰადიდი, აიათი 16)

ადამიანებს, რომლებიც დიდი ხნის მანძილზე უწევენ სხვებს სამსახურს, კმაყოფილების გრძნობა უჩნდებათ ეს კი სამსახურის სახელით საფრთხის დასაწყისს წარმოადგენს. „უკვე კმარა“ გრძნობის გაჩენა იმ ვნების ნაჩურჩულევია, რომელიც ადამიანს ამქვეყნიურობისკენ ეწევა. ქვემოთ მოცემული აბუ იმრანის გადმოცემული თქმულება აშკარას ხდის, რომ აუცილებელი და მნიშვნელოვანია, აღფრთოვანება სამსახურის მიმართ სიცოცხლის მანძილზე არ დაიკარგოს.

ემევილების პერიოდში ისლამური არმია აბდურრაჰმან ბინ ველიდის მეთაურობით სტამბოლის დასაპყრობად გზას გაუდგა. არმიაში ჰალიდ იბნ ზეიდ აბუ

*შორიდან ხელმძღვანელობით სამსახური არ შესრულდება. საქმის სათავეში მდგომნი ვალდებული არიან მუდამ წინ იდგნენ და მსხვერპლი გაიღონ.*



ეიიუბ ელ ანსარიც ირიცხებოდა. როცა რომაელები ზურგით ქალაქის გალავნისკენ იდგნენ და ისე ომობდნენ, ერთმა ანსარმა ცხენი ბიზანტიელების შუაში შეაგდო და მათ გარემოცვაში აღმოჩნდა. ამის შემხედვარე მორწმუნეებს—ყველას ერთად გაახსენდა აიათში ნაბრძანები: „საკუთარი ხელით თავს საფრთხეში ნუ ჩაიგდებთ!“ და ყველამ ერთად წამოიძახა:

„ლა ილაჰე ილლალლაჰ! ამას შეხედეთ! საკუთარ თავს აშკარად საფრთხეში იგდებს!“

აბუ ეიუბ ელ-ანსარმა კი თქვა:

„მორწმუნენო! (შეცდომით არ გაიგოთ!) ეს აიათი ჩვენზედ, ანსარების საზოგადოებაზე მოევლინა. მაშინ, როცა ალლაჰი შუამავალს დაეხმარა, რათა მისი რწმენა გამარჯვებილი ყოფილიყო, ჩვენ ვთქვით: „ჩვენი ქონებრივი მდგომარეობის გაუმჯობესებისთვის ვიზრუნებთ!“ რაზეც უდიდესმა ალლაჰმა შუამავალს შემდეგი აიათი მოუვლინა:

وَأَنفِقُوا فِي سَبِيلِ اللَّهِ وَلَا تُلْقُوا بِأَيْدِيكُمْ إِلَى التَّهْلُكَةِ

„ალლაჰის გზაზე მოწყალება გაიღეთ და საკუთარი ხელით თავს საფრთხეში ნუ ჩაიგდებთ!“ (სურა ბაყარა, აიათი 195)

ამ აიათის გარდმოვლენის მიზანი იყო ის, რომ ადამიანი ბაღჩა-ბაღის მოვლაში არ უნდა ჩაიძიროს და ღმერთის გზაზე სამსახური არ უნდა უგულებელყოს.“

აბუ ეიუბ ელ ანსარი ამ ღვთიურ გაფრთხილებას მუდამ ყურს უგდებდა და ალლაჰის სამსახური არასდროს დავიწყებია, საბოლოოდ კი ამ ლაშქრობაში შეჰიდად დაეცა და ქალაქის ციხე-სიმაგრესთან იქნა დამარხული. (იხ. აბუ დაუდი, ჯიჰადი, 23; თირმიზი, თეფსირი, 2.)

*საქმის პატრონი ვერ გახდები მანამ, სანამ მის ჩარჩოში არ მოექცევი.*



აბუ ეიუბ ელ ანსარს წილად ხვდა პატივი ექვსი თვის განმავლობაში წმინდა მუჰამმედ შუამავლის (ს.ა.ს) სტუმარი ყოფილიყო და ალლაჰის შუამავალთან ერთად ბევრ ბრძოლაში მიეღო მონაწილეობა. მიუხედავად ამისა, ის ოთხმოცი წლის ასაკშიც კი ღმერთის სამსახურში იმყოფებოდა. ეს ნათელი მაგალითია იმისა, რომ რწმენა აძლევს ადამიანს საშუალებას ცხოვრების ბოლომდე სიცოცხლით აღსავსე დარჩეს.

მორწმუნის რწმენა, რომელიც განუმეორებელი ძალის მფლობელ ღმერთთანაა დაკავშირებული, ამავე დროს აღმაფრენაცაა. ამგვარი აღმაფრენით შეპყრობილ მორწმუნეს არაფრის უნდა შეეშინდეს, არ უნდა გატყდეს და უიმედობაში არ უნდა ჩავარდეს. უდიდესი ალლაჰიც ხომ მორწმუნეებს უბრძანებს, რომ არასდროს მოდუნდნენ.

„(მორწმუნენო!) ფრთხილად, არ მოდუნდეთ, წუხილმა არ მოგიცვათ. თუკი ჭეშმარიტი მორწმუნენი იქნებით, უპირატესნი თქვენ იქნებით!" (სურა ალი იმრანი, აიათი 139)

მსახურები პრობლემის წარმომშობნი კი არა, მისი მომგვარებელნი უნდა იყვნენ. იმის ნაცვლად, რომ საქმეზე ილაპარაკონ და აკრიტიკონ, მასში ნაკლოვანებები და დეფექტები ეძებონ, მოვლენებს სულითა და პოზიტიური ქმედებით უნდა მიუდგნენ.

ნაღველის გამო პესიმიზმში ჩავარდნა, დაფრთხობა და გვერდზე გადგომა — სისუსტეა. სისუსტე კი მუსლიმანს არ უხდება. მას, ვინც სამსახურს ეწევა, გულში უნდა ჰქონდეს ჩაბეჭდილი ალლაჰის შუამავლის შემდეგი სიტყვები:

*„ღმერთო ჩემო! სისუსტისგან, სიზარმაცისგან, შიშისგან, ხელები რომ ჩამოგიცვივდება, ისეთი უღონობისგან, შენ გეფარები!"* (ბუჰარი, დავათი, 38)

*„სიკვდილის ხმა არის გულის მწველი მონატრება და სიყვარულის ცეცხლი. სიკვდილის ხმის გავლენა მასში გაჩენილი სიყვარულის სიმხურვალეა. ვისშიც ეს ცეცხლი არ არის, ის განადგურდეს (ევოისტობას თავი დააღწიოს!)"* *(წმინდა მევლანა)*



*„ადამიანი ერთხელ თუ დაჯდა, ადგილიდან ადვილად ველარ წამოდგება. ადამიანი თუ არ გაინძრევა, ზანტდება. როგორც კი გაზანტდება, ლაქლაქს იწყებს, ლაქლაქი ჭორაობაში გადადის. როგორც კი ჭორაობა დაიწყება, კეთილდღეობა აღარ იქნება. მეგობარი მტრად იქცევა, მტერი კი მძვინვარე გახდება.“ (შეიჰ ედებალი)*

სამსახურისას წარმატების გასაღები მოთმინება და სიმყარეა. აიათში ნაბრძანებია:

„მორწმუნენო! მოითმინეთ, სიმაგრე გამოიჩინეთ, ფხიზლად და მზად იყავით! ალლაჰის გეშინოდეთ და წარმატებას მიაღწევთ!“ (სურა ალი იმრანი, აიათი 200)

„მორწმუნენო! ალლაჰისგან მოთმინებითა და ლოცვით დახმარება ითხოვეთ. უეჭველია, რომ ალლაჰი მომთმენებთან ერთადაა!“ (სურა ბაყარა, აიათი 153)

ამ აიათს ელმალილი მ. ჰამდი იაზირი შემდეგ კომენტარს უკეთებს:

„მოთმინება — (ეს საბრ) ღმერთის ერთ-ერთი სახელია. მომთმენია ნიშნავს, რომ მასში ალლაჰის ძალის გამოვლინებაა. თუკი ისინიერთად შეიკრიბებიან და საზოგადოებად ჩამოყალიბდებიან, ყველა სფეროში ღმერთის დახმარებას მიიღებენ. ალლაჰი მათი მუდმივი დამხმარე და მფარველია.“ (იხ. ელმალი მ. ჰამდი იაზირ, ჰაქ დინი ქურან დილი, ტ I. გვ. 546)

სამსახურის შესრულებისას მსახურები ყოველგვარი სირთულის წინაშე შეიძლება აღმოჩნდნენ. ამ სირთულეების წინაშე სიმაგრეს თუ გამოიჩენენ ან მოთმინებით გააგრძელებენ გზას, ღვთის დახმარებას მიიღებენ და მისი ნებით წარმატებას მოიპოვებენ.

იმამი რაბბანი ბრძანებს:

„ადამიანმა, როცა ისლამის ჭეშმარიტებას გაეცნობა, ზოგიერთ ტანჯვა-წამებასაც როგორც ბედნიერებას, ისე უნდა შეხედოს. შუამავლებმა ბევრი ტანჯვა-წამება გადაიტანეს. შუამავალთაგან ყველაზე ღირსეული წმინდა მუჰამმედ შუამავალი ბრძანებს:

*„ჩემოდენა ტანჯვა არც ერთ შუამავალს არ გადაუტანია.“* (თირმიზი, სიფათულ ქიამე, 34)



ქვემოთ მოცემული სიტყვები, რომელიც მუჰამმედ იყბალეს ეკუთვნის მსახურთათვის ყველა სირთულისას მანათობელი შუქია.

„ერთი ანტილოპა მეორეს დარდს უზიარებდა:

„ამის შემდეგ ქაბაში—ჰარემში ვიცხოვრებ. იქ დავწვები და ავდგები, იქ ვიბალახებ. ვინაიდან, მინდვრებში მონადირეებმა საფარი მოაწყეს, დღედაღამ ჩვენს, ანტილოპების, კვალზე დაძრწიან. მონადირეებისგან თავშესაფარს ვეძებ. გულიც ცოტა დამშვიდდება!"

მეორე ანტილოპამ კი უპასუხა:

„ჭკვიანო მეგობარო! თუკი ცხოვრება გინდა, საფრთხის ქვეშ უნდა იცხოვრო. საკუთარი თავი მუდამ სალეს ქვას უნდა დაარტყა; ძვირფას, ალესილ ხანჯალზე უფრო მჭრელი იყავი! საფრთხე ძალას ცდის. ჩვენს მოდგმასა და სულს რა ფასი აქვს ის გვამცნობს."

სუფიანი სევრი ამ ჭეშმარიტებას ასე გამოხატავს:

„ჰორასანში წასვლა და ქადაგება შენთვის უფრო მომგებიანია, ვიდრე მექაში დერვიშების სავანეში ყოფნა."

მსახური ადამიანი საფრთხესა და სიძნელეს არ უნდა შეუშინდეს, პირიქით, ძნელ პირობებთან გამკლავებისა და შეწინააღმდეგების ძალა უნდა გააჩნდეს. არასდროს უნდა დაივიწყოს, რომ სიცოცხლის წყარო, რომელიც გულების მარადიული ბედნიერების ელექსირია, უმეტესად ძნელბედობის ჟამსა და ტანჯვის დროს დამალულია. სირთულის გადაუტანლად, წყალობას, სიკეთეს ვერ მოიპოვებ. ვინაიდან ის, რაც სიცოცხლეს ძვირფასსა და ნაყოფიერს ხდის, დიდი მიზნის მიღწევისკენ სწრაფვაა.

სამსახური არ არის სიყვარული, რომელიც მოდის და მიდის. ის არის უმაღლესი მოვალეობა, რომლის სიყვარულითა და ენთუზიაზმით შესრულებაა საჭირო.

*„მოთმინება ძალიან მნიშვნელოვანია. ბატონმა მოთმინება უნდა იცოდეს. დროზე ადრე ყვავილი არ გაიშლება, უმწიფარი მხალი არ იჭმევა; რომც შეჭამო, მკერდში რჩება." (შეიჰ ედებალი)*



აქედან გამომდინარე, მსახურების პროდუქტი — მოთმინება, საყრდენი კი ღმერთი უნდა იყოს.

ცნობილი გამონათქვამია:

ამ სამი თვისების მქონე ადამიანი ღმერთისგან შორსაა:

ა) ის, ვინც დასვენებაზე ფიქრობს და სამსახურის გაწევას გაურბის;

ბ) ვინც მგრძნობელობას მიზეზად გამოიყენებს, ე. ი. იტყვის „გული ვერ იტანსო" და სიღატაკისა თუ გლოვის სცენების ახლოს არ მივა;

გ) შეურაცხადთა და ცოდვილების მდგომარეობაში ყოფნა.

ცხოვრების სიტკბო ამ სამ ადგილზე ვლინდება:

ა) სიყვარულით შეერთებულ რწმენაში;

ბ) აღფრთოვანებითა და მორჩილებით შესრულებულ ღვთისმსახურებაში;

გ) მომაჯადოებელი ქცევით შესრულებულ სამსახურში.



მოკლედ იმისათვის, რომ შესრულებული ღვთისმსახურება ალლაჰის მიერ მიღებული იქნას, მისი სერიოზული დელიკატურობითა და მგრძნობელობით შესრულებაა საჭირო. ისე როგორც უმეტესწილად შეუძლებელია იმ შედეგის მიღება, რომელსაც იმედოვნებ, ასევე ისიც სიმართლეა, რომ ზოგჯერ შეიძლება დადგეს არასასურველი შედეგი.

ალლაჰის ქმნილებებისთვის თავაზიანად, თანაგრძნობითა და გულისხმიერად სამსახურის გაწევა ძლიერი, მომთმენი და ამტანი გულის საქმეა. სრულყოფილი მსახური გულისხმიერებით, თანაგრძნობით, მსხვერპლ-

*„შენს თავს დამტყდარი დარდების გამო სამყაროსადმი ჩივილი შეწყვიტე! მოწყალე უმოწყალოს მომჩივანი იქნება." (წმინდა ჰუსეინი)*



ის გაღებით, ალტრუიზმისა და მსგავსი ღირსებებით შემკული, სიძულვილისა და შურისგან შორს მდგომი ადამიანია.

ჭკუისა და სიბრძნის თვალით თუ შევხედავთ დავინახავთ ყურანში ამ ზნეობრივ თვისებებს რა დიდი ადგილი უკავია. ამასთან დამატებით, ყურანში გადმოცემული ამბები ზნეობრივი საფუძვლების შემავსებელი ხასიათისაა. აიათები, რომლებიც კანონებია, კვლავ ზნეობრივი ქმედებისთვისაა აუცილებელი.

ამაზე დაყრდნობით, ზნეობა, რომელიც რწმენის სრულყოფილებაა, ადამიანის ცხოვრებას ველური ცხოვრებისგან განასხვავებს, უხეში თვისებებიდან სრულყოფილებასთან მიღწევას ნიშნავს. ზნეობის საფუძველი აუცილებლად ღმერთისკენ სიყვარულით მიმართვაა. ამის გზა კი ალლაჰის გზაზე გაწეულ ყოველგვარ მცდელობასა და სამსახურზე გადის.

მსახური ადამიანი მზადაა ღირსეულად დაიცვას თავისი რწმენა, იმის მიუხედავად, თუ როგორ საზოგადოებაში ცხოვრობს. ის გულს კი არ იტვირთავს თავის კეთილდღეობაზე ზრუნვით, საზოგადოებაში თავისი მდგომარეობით ან მოგებით, არამედ მოკრძალებული და ყურადღებიანია მათ მიმართ, ვინც უპოვარი, ღარიბი ან მარტოხელაა.

ღმერთო ჩვენო, წილად გვარგუნე ბედნიერება ამ ხასიათისგან ჩვენი წილი მივიღოთ! გვიწყალობე სიცოცხლე, რომელიც აღსავსე იქნება სამსახურის აღსრულებით, რომლის დროსაც გული იგრძნობს პასუხისმგებლობას იმ არშესრულებული სამსახურის გამო, რომლის შესრულებაც შეეძლო! ჩვენს გულებს სამსახურით აღფრთოვანება შთაბერე და ყველას წილად გვარგუნე სამსახურით შენი კმაყოფილება მოვიპოვოთ!

ამინ!

*სამსახურის ფასი მისი შესრულებისთვის გაწეული დიდი მსხვერპლისა და ღვთისმსახურების ენთუზიაზმით შესრულებასთანაა დაკავშირებული.*



# ზოგიერთი ნაწილი ალის ბრძანებებიდან

წმინდა ალის მიერ ეგვიპტის გუბერნატორ მალიქ ბინ ჰარის ელ ეშთერისთვის გაგზავნილი ბრძანებიდან

*სამსახური რომ მოწონებულ იქნას, ის უნდა შესრულ-დეს ალლაჰის კმაყოფილების მოსაპოვებლად ისე, რომ არ შეილახოს მათი თავმოყვარეობა, ვისაც სამსახ-ურს უწევ; არ დამცირდნენ.*

შენი ბრძანებებისა და მმართველობის ქვეშ მყოფი ხალხის წინაშე გული საზრიანობითა და სიყვარულ-ით ალიჭურვე, ლამაზად მოიქეცი! ფრთხილად, მათ წინაშე სამხედრო ნადავლის მიმტაცებელ ლომად არ გადაიქცე!

ხალხს შეიძლება შეცდომები მოუვიდეთ ადამია-ნობიდან გამომდინარე, წინასწარგანზრახვით ან შე-მთხვევით ზოგი რამ გამომჟღავნდება. ისე როგორც ალლაჰისგან მიტევებას და თვალის დახუჭვას ითხოვ, მათაც ასევე აპატიე და ლამაზად მოექეცი.

ფრთხილად, არასდროს ინანო რომ მიუტევე. როცა სასჯელს მიუსჯი, არ გაგიხარდეს. როცა საშუალება გაქვს თავიდან აიცილო, უბედურებაში არ ჩავარდე. უფრთხილდი: „მე ძლიერი ვარ, ვბრძანებ, დაემორჩილ-ებიან!“ — წარმოთქმას, რადგან ეს გულს აფორიაქებს, რწმენას ასუსტებს. ადამიანს აამაყებს, სიამაყე კი ან-ადგურებს.

თუკი შენში თანამდებობა თვითკმაყოფილებას ან სიამაყეს გამოიწვევს, უდიდესი ალლაჰის ძალა და დიდებულება გაიხსენე! ამგვარი ფიქრი შენს მაღლა გაფრენილ შეხედულებას მიწაზე ჩამოიყვანს, ულმო-ბლობას გააქრობს, შენს დაკარგულ აზროვნებას და-

გიბრუნებს. ფრთხილად, ღმერთს დიდებულებაში არ გაეჯიბრო, რადგან ღმერთი ყველაფერზე ძლიერი და დიდებულია! ის ყველა თვითკმაყოფილს ანადგურებს.





სამართალს არასდროს დაშორდე! თუკი ასე არ მოიქცევი, ტირანი გახდები. ხოლო, მათი მოდავე, ვინც ხალხს ჩაგრავს, უდიდესი ღმერთია. თუკი ალლაჰი ვინმეს გამოედავება, მაშინ მისი (ტირანის) ყველა არგუმენტი გაუქმებული იქნება. ადამიანი, სანამ სხვის ტანჯვას არ შეწყვეტს, ალლაჰს მტერი ეყოლება. ადამიანს, ღმერთის სიკეთეებს ისე არაფერი აშორებს, როგორც სხვების ჩაგვრა.

როცა რაიმე საქმის არჩევას აპირებ, ისეთი საქმე უნდა წამოიწყო, რომ სამართლიანობის მხრივ ყველაზე ნეიტრალური, სამართლის მხრივ ყველაფრისმომცველი და ხალხის კმაყოფილების მოპოვების თვალსაზრისით, ყველას ინტერესების მხედველობაში მიმღები იყოს.

ადამიანები, რომლებსაც ხალხს შორის ახლოს არ მიუშვებ, არიან ისინი ვინც ყველაზე მეტად გეძულება. ისინი ხალხის შერცხვენას ყველაზე მეტად ცდილობენ. ვინაიდან ადამიანებს ისეთი ნაკლოვანებები აქვთ, რომ მათი დაფარვა ყველა ადამიანის წმინდა მოვალეობაა.

ადამიანების შესახებ შურისძიების ყველა კვანძი გახსენი, ყველა ძაფი გაწყვიტე, შენ რომ სისხლის აღებისკენ გექაჩება! მას, რაც შენთვის აშკარა არ არის, შეხედე როგორც გაუგებარს! ფრთხილად, ინტრიგნულ სიტყვებს არ დაუჯერო, რადგან ინტრიგანი რაოდენ გულუბრყვილოდ არ უნდა ჩანდეს, მაინც თაღლითია!

ფრთხილად!

*„როცა დედამ ამქვეყნად მოგავლინა, ტიროდი; ერთი მხრიდან მთელი სამყარო იცინოდა. ახლა ისეთი ცხოვრება გააგრძელე, რომ სიკვდილისას იცინოდე, შენ უკან კი მთელი მხარე ცრემლებში იხრჩობოდეს!“*



ერიდე ძუნწს, რომელიც დარდსა და სივიწროვეში შესაძლო ჩავარდნით გაშინებს, სიკეთის შეწყვეტისკენ მოგიწოდებს! არ შეხვიდე საზოგადოებაში, სადაც შენ დიდი საქმეების საწინააღმდეგო რჩევებს გაძლევენ და გაბედულებას გისუსტებენ! რადგან სიძუნწე, შიში და ვნება, ისეთი ცუდი ხასიათებია, რომ ისინი მხოლოდ ალლაჰზე ეჭვით ცქერისას ჩნდება.

მხოლოდ ღვთისმოსავი, ერთგული ადამიანები გაიხადეთ მესაიდუმლედ. ყურადღება გამოიჩინე მათ მიმართ, ვინც შენთვის თავმოსაწონებლად ტაშს გიკრავს იმ ლამაზი საქმეებისთვის, რომელიც სინამდვილეში არ გაგიკეთებია! ვინაიდან, ტაში ადამიანს საკუთარ თავს დიდად წარმოადგენინებს და გააამაყებს.

ფრთხილად, ცუდი და კარგი ადამიანები ერთნაირებად არ მიიჩნიო! ვინაიდან, ამგვარი ქცევა კეთილებს სიკეთეს აშორებს, ბოროტებს კი სიავისაკენ აქეზებს და უარესობისკენ უბიძგებს.

ალლაჰის მონა-მსახურების წინაშე ლამაზად მოიქეცი! თუ ასე გააკეთებ, ბევრი დაღლილობისგან გათავისუფლდები!

სამსახურის სათავეში ისეთი ვინმე დააყენე, ვისაც თქვენი აზრით, ალლაჰი და მისი შუამავალი ყველაზე მეტად უყვარს; გული ძალიან სუფთა აქვს და ჭკვიანია, გაბრაზების დროს ფრთხილად და სერიოზულად იქცევა, საპატიო მიზეზებს მშვიდად ისმენს, სუსტები ეცოდება, ვნებას არ ემორჩილება, გაბრაზება მისი სისუსტის მიზეზი არ უნდა გახდეს.

ხალხის დიდ საქმეებს ვხედავო და პატარა საქმეებზე უარი არ თქვა.

გუბერნატორებისთვის არ არსებობს იმაზე დიდი ნუგეშის წყარო, ვიდრე ქვეყანაში სამართლის მათზე დამოკიდებულება და ხალხის მიერ მათთვის სიყვარუ-

*ქვეყანა, რომლის მიწაშიც წყალობის თესლი არ დათესილა, უამრავი დამპყრობლის გლოვის ქვეყანა გახდა.*



ლის ჩვენება. ვინაიდან სანამ გულები კეთილდღეობას არ მოიპოვებს, სიყვარული არ გამომჟღავნდება.

მსახურებისგან თითოეულის თავგანწირვა კარგად იცანი! ფრთხილად, ერთის გაწეული სამსახური სხვებთან ერთად არ მოიხსენიო! გამოჩენილი სამსახურისთვის სათანადო შეფასება უნდა გააკეთო, მას მიზეზი არ უნდა მისცე იმის გამო, რომ დიდი ადგილი უკავია, პატარა სამსახური დიდად მოეჩვენოს, ხოლო ადგილის სიმცირის გამო, დიდი სამსახური მცირედ არ წარმოიდგინოს!

არავის დაავალო რომელიმე მხარის დაკავება და არ ჩაუნერგო ეგოიზმის გრძნობა, ვინაიდან ეს ორი მიზეზი ტირანიასა და ღალატს უწყობს ხელს!

ვისაც სამსახურს დაავალებ, მათ საქმიანობას თვალყური მიადევნე. ერთგულ, სანდო, კომპეტენტური ადამიანებისგან მეთვალყურეები გაგზავნე, რადგანაც ამის სწავლა, საქმეს როგორ უნდა მიხედო, ანაბრისა და ხალხის უფლებების დაცვის მიზეზი ხდება!

შორსმყოფებზე ფიქრი არ დაგავიწყდეს და იმ საცოდავებს მოღუშული სახე არ აჩვენო! იმისათვის, რომ სერიოზულად მიგიღონ, მოძებნე ის საქმეები, რომელსაც შენამდე არ მოუღწევია! იპოვე ღვთისმოშიში, აბსოლუტურად სუფთა ადამიანი, რომელიც მათ ყველა საქმიანობას შეგატყობინებს! მოკლედ ისე იმუშავე, რომ როცა ღმერთის წინაშე წარსდგები შეგეძლოს თქმა: „მთელი ჩემი ძალ-ღონე დავხარჯე!“

გამონახე დრო და ადგილი, გაჭირვებულ ადამიანებთან ერთად დაჯექი, მათ მიმართ მოკრძალება გამოიჩინე, რათა უდიდესი ალლაჰის კმაყოფილება მოიპოვო! ერთიც, მათი უადგილო სიტყვები და მდგომარეობის გამომხატველი უსუსურობა მოითმინე! მათ წინაშე ნერვები მოთოკე, ამაყად არ მოექცე! თუ მათ თავმოყვარ-

*„ფრთხილად, ცუდი და კარგი ადამიანები ერთნაირად არ მიიჩნიო! ვინაიდან, ამგვარი ქცევა კეთილებს სიკეთეს აშორებს, ბოროტებს კი სიავკაცობისკენ აქეზებს და უარესობას აგრძელებინებს!“ (წმინდა ალი)*



ეობას არ შეულახავ, უდიდესი ღმერთი დაგიფასებს და მოთმინების სანაცვლოდ სიკეთეს გიწყალობებს! თანაც ყველაფერი, რასაც გასცემ მომღიმარი სახით, გულწრფელად გაიღე, თუ არ გასცემ, პატიება ითხოვე!



ამის საფუძველზე სუფთა მიზნითა და ხალხისთვის კეთილდღეობის შექმნის პირობით, ყველა ეს საქმე ალლაჰის გამო უნდა შესრულდეს! შენც ყველაზე სასიკეთო დრო ალლაჰსა და შენ შორის მდგომარეობის გალამაზებას მიუძღვენი!

დღისითა თუ ღამით, ყოველ წამს სხეულისგან გამოყავი მასში არსებული ალლაჰის საკუთრება, უფლება თავის მონა-მსახურზე და ის მორჩილება, რომელიც შენ ღმერთის უდიდეს სავანესთან გააახლოებს! რადაც არ უნდა დაგიჯდეს—ყველაფერი გამონაკლისის გარეშე აღასრულე! როცა ნამაზის შესრულებისას ხალხს იმამობას უწევ, ფრთხილად, ისე არ შეასრულებინო რომ მოაბეზრო და ან სასიკეთო არ იყოს, ვინაიდან ხალხს შორის ზოგი ავადმყოფია, ზოგსაც საქმეზე ეჩქარება! როცა წმინდა შუამავალი იემენში მაგზავნიდა, ვკითხე:

— „მათ ნამაზი როგორ შევასრულებინო?"

— *„ყველაზე სუსტის მდგომარეობის მიხედვით!."*



მორწმუნეების მიმართ გულისხმიერი იყავი! ფრთხილად, ხალხისგან მოწყვეტილმა არ იცხოვრო, რადგან როცა გუბერნატორები ხალხისგან შორს არიან, გარდა

*„ქვეყანაში, სადაც პატარა ადამიანების დიდი ჩრდილები მოსჩანს, ნიშნავს, რომ იქ მზე ჩადის."*



იმისა, რომ ეს განსაკუთრებულ წყენას იწვევს, ქვეყნის საქმეების ცოდნას ამცირებს. თუკი გუბერნატორი ჩამოფარებულ ფარდას უკან ზის, ფარდის მეორე მხარის საქმეების შესახებ ცნობებს აღარ ფლობს. აქედან გამომდინარე, მას, ბუნებრივია, დიდი — პატარად, პატარა კი დიდად ეჩვენება. მისთვის ლამაზი — მახინჯი, მახინჯი კი ლამაზი ხდება, ტყუილ-მართალი ერევა.

დააკმაყოფილე ყველას უფლება, მიუხედავად იმისა, ის შენი ახლობელი იქნება თუ არა! თუკი ხალხში არსებობს შეხედულება, რომ მჩაგვრელი ხარ, მათგან პატიება ითხოვე და ეს შეხედულება გამოასწორე, რადგან ამგვარად, თან ვნებას გატეხავ, თან ხალხს რბილად მოექცევი, თანაც მიტევებული იქნები!

იმისათვის, რომ მიცემული სიტყვა შეასრულო, ცხოვრებაც კი მსხვერპლად გაიღე! ფრთხილად, შეპირებულზე უარი არ თქვა, მტერიც კი არ მოატყუო, ვინაიდან უჭკუო ადამიანის გარდა, ალლაჰის წინაშე არავინ გარისკავს!

და კიდევ, მოლაპარაკებებს ნათელი კომენტარები გაუკეთე!

ფრთხილად, საკუთარი თავი არ მოგეწონოს! არ ენდო იმ ორიენტირებს, რომელთა ვნებაც შენ გაწონებს! არ ისურვო პირში შეგაქონ, ვინაიდან კეთილებში რაოდენი სიკეთეც არ უნდა იყოს, ყველაფრის გასანადგურებლად, ეშმაკისთვის ისინი ყველაზე კარგი საშუალებაა!

ფრთხილად, ხალხს სიკეთეს რომ გაუკეთებ, არ დააყვედრო! შენ მიერ გაკეთებული საქმე გადაჭარბებულად არ წარმოაჩინო! მიცემულ დაპირებას არასდროს გადახვიდე, ვინაიდან დაყვედრება სიკეთეს ამთავრებს, გადაჭარბება ჭეშმარიტებას აქრობს. დანაპირების შე-

*„როცა გული ივსება ღვთაებრივი ცოდნით, მასში იღვიძებს ალლაჰის გაჩენილებისადმი მსახურების სურვილი.“*



უსრულებლობით კი ღმერთსაც შეძულდები და ხალხსაც!

ფრთხილად, საქმეში დროზე ადრე არ შეხვიდე! დრო როგორც კი მოვა, უჭკუოდ არ მოსცილდე! საქმეზე, რომლის შინაარსიც ბოლომდე არ იცი, არ გაჯიუტდე, ცოდნის დროსაც ინერტულობა არ გამოიჩინო!

იმ ადამიანების რეაგირებაზე, ვინც გამოიყენე, ისე არ მოიქცე, თითქოს არაფერი იცოდე! წინააღმდეგ შემთხვევაში, სხვის ნაცვლად შენ დაისჯები, საქმეზე ჩამოფარებული ფარდა აიხდება და შელახულ უფლებებს შენ მოგთხოვენ!

სიბრაზეზე, ენაზე, ხელსა და ვნებაზე მაღლა დადექი! ამათგან თავის დაცვა რომ შეძლო, გაბრაზებისას არაგააზრებულ ქმედებასა და სიტყვების წარმოთქმას ერიდე! ისე, რომ გაბრაზებამ გაგიაროს ან ნება-სურვილის განმკარგველი იყო, მხოლოდ უნდა გაიხსენო, რომ ალლაჰს უნდა დაუბრუნდე და უნდა იცოდე, რომ თუ მღელვარებაში არ ჩავარდები, ვნების ძლევას ვერ შეძლებ!

ჩვენ ალლაჰს უნდა შევეფაროთ. სალათი და სალამი ალლაჰის შუამავალს!

*მორწმუნე წყვდიად ღამეში მთვარის შუქივით ღრმა, მგრძნობიარე, გულისხმიერი, ალტრუისტი, გულუხვი და ნათელიანი უნდა იყოს!*

# რჩევები წმინდა ებედალისგან



## შეიჰ ებედალის მიერ ოსმან გაზისთვის მიცემული უბადლო რჩევები

„შვილო!

ბატონი ხარ! ამის შემდეგ გაბრაზება — ჩვენ, სიმშვიდე — შენ, უკმაყოფილება — ჩვენი, გულის მოგება — შენი; დადანაშაულება — ჩვენ, მოთმინება – შენ, სისუსტე — ჩვენ, შეცდომები — ჩვენ, ყურადღების მიუქცევლობა — შენ, ჩხუბი, კონფრონტაცია, უთანხმოება, გაუგებრობა — ჩვენ, სამართალი — შენ, ბოროტი თვალი, ცუდსიტყვაობა, უსამართლო კომენტარები — ჩვენ, პატიება — შენ!“

„შვილო!

ამის შემდეგ დაყოფა — ჩვენ, გამთლიანება — შენ, სიზარმაცე — ჩვენ, ყურადღების მიქცევა, მცდელობა, ფორმირება — შენ!“

„შვილო!

მძიმე ტვირთი, ძნელი საქმე შენს ძალაზეა დამოკიდებული. ღმერთი შეგეწიოს, შენი ბატონობა დალოცვილი ყოფილიყოს, სამართლის გზა მომგებიანი ყოფილიყოს, მისი შუქით გაგაბრწყინოს, შორეული გაგაგებინოს, შენ ტვირთის ტარების ძალა მოგცეს, იმის ჭკუა და გული, რომ არასწორი ნაბიჯი არ გადაგადგმევინოს!“

„შვილო!

ძლიერი, ჭკვიანი და მჭერმეტყველი ხარ, მაგრამ თუ არ გეცოდინება ესენი როგორ და სად გამოიყენო, დილის ქარი წაიღებს და გაფანტავს, გაბრაზება და ვნება

*ბედნიერების მოპოვება ცხოვრების სირთულეებსა და ტანჯვასთან შეგუებით კი არა, იმის მცდელობითაა შესაძლებელი, რომ ისინი გამოასწორო!*



გაერთიანდება და ჭკუას დაამარცხებს. ამის გამო, მუდამ მომთმენი, მედგარი და ნება-სურვილის ბატონი უნდა იყო!“

„მოთმინება ძალიან მნიშვნელოვანია. ბატონმა მოთმინება უნდა იცოდეს. დროზე ადრე ყვავილი არ გაიშლება. უმწიფარი მსხალი არ იჭმევა, რომც შეჭამო მკერდში დარჩება!“

„ერმა საკუთარი ცოდნით უნდა იცხოვროს. მას ზურგი არ შეაქციო. ყოველთვის იგრძენი მისი არსებობა. საზოგადოების მაორინტირებელიცა და მაცოცხლებელიც — ცოდნაა.“

„შვილო!

არსებობენ ადამიანები, რომლებიც განთიადისას იბადებიან და საღამოს, ეზნის დროს კვდებიან.“

„ქვეყანა ისეთი დიდი არ არის, როგორადაც მას შენი თვალები ხედავს. ყველაფერი დამალულია, შენი ღირსება და სამართლიანობა დღის შუქზე გამოჩნდება.“

„დედ-მამას პატივი ეცი! იცოდე, რომ ბარაქა დიდებთან ერთადაა!“

„ეს ქვეყანა რწმენა თუ დაიკარგება, რომც მწვანობდეს, უნაყოფო გახდება, უდაბნოდ იქცევა.“

„ნათლად ილაპარაკე! ყველაფერს ნუ იტყვი! დამალვა უფრო სასარგებლოა, თუმცა აუცილებელი საკითხები დაინახე, არ თქვა; იცოდე, ნუ იტყვი! სადაც უყვარხარ (მოსაბეზრებლად) არაა საჭირო ხშირად ნუ მიხვალ და ნუ წახვალ, რადგან სიყვარულსა და ავტორიტეტს ზიანს მიაყენებ!“

„ყველაზე მეტად ეს სამი პიროვნება შეგეცოდოს: უვიცებს შორის მყოფი მეცნიერი, გაღარიბებული მდიდარი და ავტორიტეტდაკარგული პატივცემული ადამიანი!“

*„ადამიანებს სძინავთ და როგორც კი მოკვდებიან, გამოფხიზლდებიან.“ (წმინდა ალი)*

„არ დაგავიწყდეს რომ, მაღალჩინოსანთა ადგილი, დაბლა მყოფებივით უსაფრთხოდ არ არის!“

„სამართლიანი ბრძოლის ნუ შეგეშინდება! იცოდე, რომ ცხენთაგან კარგს — არაბულას, ვაჟკაცთაგან კარგს — მამაცს (უშიშარს, გამბედავს, გმირს, თავდადებულს) ეტყვიან.“

„ყველაზე დიდი გამარჯვება საკუთარი თავის ცნობაა. ადამიანი საკუთარი თავის მტერი თვითონ არის. მეგობარიცა და სულის მცნობელიც თვითონ არის.“

„ადამიანი ერთხელ თუ დაჯდა, ადგილიდან იოლად ველარ ადგება. ყოველი გაუნძრევლობისას დუნდება, მოდუნებული ლაპარაკს იწყებს, ლაპარაკი ჭორაობაში გადადის. როგორც კი ჭორაობა იწყება, სასიკეთო აღარაფერია. მეგობარი მტრად იქცევა, მტერი კი — სასტიკად...“

„ადამიანის ძალა ერთ დღეს თავდება, მაგრამ ცოდნა ცოცხლობს. ცოდნის შუქი თვალებიდანაც კი შიგნით ჟონავს და ნათელს უერთდება.“

„ცხოველი კვდება, კეხი რჩება, ადამიანი კვდება, ნაწარმოები რჩება. წასულისთვის კი არა, უკან დარჩენილისთვის უნდა ვიტიროთ! დამრჩენელმაც დატოვებული ადგილიდან უნდა გააგრძელოს!“

„გაჩერების, დასვენების უფლება არ გვაქვს, იმიტომ, რომ დრო არა გვაქვს, ვადა ცოტაა!“

„სიყვარული დაუთმობლობის საფუძველი უნდა იყოს. სიყვარული დუმილშია. ყვირილი კი არ აქრობს სიყვარულს.“

„ვინც წარსული არ იცის, მომავალიც არ ეცოდინება. ოსმან! წარსული კარგად იცოდე, რომ მომავალს საღად შეხედო. უნდა იცოდე, საიდან მოდიხარ, რომ არ დაგავიწყდეს, სად უნდა წახვიდე.“



*„მომხედე შვილო! მე შეურაცხმყე, შეიძ ებედალი არ შეურაცხყო! ის, ჩვენი მოდგმის სულიერი მზეა. მას დირჰემი ვერ დააბალანსებს! ჩემ წინააღმდეგ გამოდი, მის წინააღმდეგ არ გამოხვიდე! ჩემ წინააღმდეგ თუ გამოხვალ, მეწყინება; მის წინააღმდეგ თუ გამოხვალ, ჩემი თვალები აღარ შეგხედავს, რომც შეგხედოს, აღარ დაგინახავს!“ (ერთუღრულ გაზის შვილ—ოსმან გაზისთვის მიცემული რჩევები)*



*„შვილო! ძლიერი, ჭკვიანი და მჭერმეტყველი ხარ, მაგრამ თუ არ გეცოდინება, ესენი როგორ და სად გამოიყენო, დილის ქარი წაიღებს და გაფანტავს, გაბრაზება და ვნება გაერთიანდება და ჭკუას დაამარცხებს. ამის გამო, მუდამ მომთმენი, მედგარი და ნება-სურვილის ბატონი უნდა იყო!“ (წმინდა ებედალი)*

წმინდა ებედალის მიერ ოსმან გაზისთვის მიცემული ეს უბადლო რჩევები, ოსმალეთში სულთანიდან დაწყებული დერვიშებამდე გავრცელდა და სახელმწიფო თუ ერი მწვერვალზე აიყვანა; ის მატერიალური და მორალური კუთხით უთვალავი წარმატებისა და გამარჯვების საშუალება გახდა. აქედან გამომდინარე, ნამდვილი არქიტექტორები, ედებალის მოდგმა, მათი მადლიანი ხელებით გამოწრთობილი გულის სულთნებად იქცნენ. რა ლამაზი მაგალითია გულისტანის სახელით ცნობილი ეს მოთხრობა.

შეიჰ სადი ამბობს:

ერთ დღეს აბანოში ერთმა მეგობარმა კარგი სუნის გამასუფთავებელი მიწა მომცა. მიწას ვკითხე:

„წმინდაო, შენ მუშკი ხარ, სურნელება ხარ? შენმა გულის მომაჯადოებელმა ლამაზმა სუნმა დამათრო.“

მიწამ ასე მიპასუხა:

„მე ერთი ვარდის მიწა ვარ. იმ ვარდის ფოთლები აისის ნამებით ივსება, ისინი ჩემზე მომტირალი წვეთებია. მე ამ წლამდე ცომსავით მოვიზილე. მე სინამდვილეში ერთი მიწის ნაწილი ვარ. ეს სუნი მას ეკუთვნის.“

მოკლედ, ქველმოქმედების საუკუნეები ამგვარი მიღწევებით, ე. ი. ვარდებისგან ჩამოწვეთილი ნამებით მოიზილა, სისხლიან ქვეყანაში ენით აღუწერელი სუნი მიმოფანტა და სამყაროს წყობილებაში თავისი მოვალეობის ლამაზ ღირსეულ წყაროდ იქცა. განსაკუთრებით, პირველი სამი საუკუნის განმავლობაში, გენიალური მოდგმის ბარაქით, სულ ერთი ვარდის მიწაში გამომჟღავნდნენ. ვარდი ხომ წმინდა მუჰამმედ შუამავლის სიმბოლოა. ის ხომ თავისი ზნეობით უპირველესი ვარდია. გარეგნულად და შინაგანად ყოველი მდგომარეობით ვარდების მეფეა.

„ღმერთო დიდებულო! ჩვენც გვარგუნე ამქვეყნად მისი სრულყოფილი ზნეობის ის მცირე ნაწილაკთაგანი, რაც სამარადჟამოდ შეგვმოსავს მისგვარი დიდსულოვნებით!“

ამინ!





*„ცხოველი კვდება, კეხი რჩება, ადამიანი კვდება ნაწარმოები რჩება. წასულისთვის კი არა, უკან დარჩენილისთვის უნდა ვიტიროთ. დატოვებულმაც დატოვებული ადგილიდან უნდა გააგრძელოს!“ (წმინდა ებედალი)*

# სარჩევი

წინასიტყვაობა . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . 5

ნაწილი 1
საქველმოქმედო ფონდების კულტურა

საქველმოქმედო ფონდები . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . 13

ნაწილი 2
მოწყალების სახეები

ზექათი და მოწყალება . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . 49

ზექათი . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . 49

ზექათის მნიშვნელობა პიროვნებისა და საზოგადოებისთვის . . 53

ზექათის გადაუხდელობისას სამწუხარო დასასრული . . . . . . 60

მიწისგან მიღებული მოსავლის გადასახადი: ოშური . . . . . . . . 77

მოწყალება . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . 81

1 – მნიშვნელობა . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . 81

2 – მოწყალებაში დელიკატურობა . . . . . . . . . . . . . . . . . . . 95

ზექათი . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . 105

პირობები, რომელთა მიხედვითაც ზექათი ფარძია . . . . . . . . . 105

ქონება და მისი ის რაოდენობა, რომელიც ზექათის
გადახდას საჭიროებს . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . 108

ადგილები, სადაც გადაიხდება ზექათი . . . . . . . . . . . . . . . . . 110

ადგილები, სადაც ზექათის გადახდა არ შეიძლება . . . . . . . . . 111

ოშური - მიწის მოსავლის ზექათი . . . . . . . . . . . . . . . . . . . . 112

რეპორტაჟი ქველმოქმედების, ზექათისა და მოწყალების შესახებ
სიმდიდრე ანაბარია . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . 115

ნაწილი 3
მსახურების ეთიკა

მსახურება . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . 137

ისლამი ადამიანის გამაცოცხლებელია . . . . . . . . . . . . . . . . . . 150

სამსახურში ჭეშმარიტების შემეცნებისა და გულმოწყალების
ფორმა . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . 167

ᲡᲣᲚᲒᲠᲫᲔᲚᲝᲑᲘᲡᲐ ᲓᲐ ᲗᲐᲜᲐᲒᲠᲫᲜᲝᲑᲘᲡ ᲤᲝᲠᲛᲐ
ᲛᲡᲐᲮᲣᲠᲔᲑᲘᲡᲐᲡ . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . 181
ᲡᲐᲛᲡᲐᲮᲣᲠᲘᲡ ᲓᲔᲚᲘᲙᲐᲢᲣᲠᲝᲑᲐ ᲓᲐ ᲙᲠᲘᲢᲔᲠᲘᲣᲛᲔᲑᲘ . . . . . . . 195
1. სამსახურის მნიშვნელობის შემეცნება . . . . . . . . . . . . . . . 198
2. გულის მორალური ხასიათით შემკობა . . . . . . . . . . . . . 203
ა) გული მუდამ ალლაჰთან ერთად უნდა იყოს . . . . . . . . 205
ბ) გული ალლაჰისა და მისი შუამავლის სიყვარულით უნდა იყოს აღვსილი . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . 206
გ) გული სულიერი ძმების მიმართ რწმენით უნდა იყოს აღსავსე . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . 211
დ) გული, ღმერთის გამო, მის მიერ შექმნილი ყველა არსებისადმი, სიყვარულით, თანაგრძნობითა და გულისხმიერებით უნდა იყოს აღსავსე . . . . . . . . . . . . . . . 219
3. გულწრფელობისა და გულმართლობის დაცვა . . . . . . . . 220
4. გულისხმიერი, ლმობიერი და მიმტევებელი უნდა იყოს . 226
5. რჩევა - დარიგებით მოქმედება . . . . . . . . . . . . . . . . . . . 233
6. კარგად უნდა იცნობდეს მას, ვისაც სამსახურს უწევს . . 236
7. წონასწორობის დაცვა . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . 240
8. ყურანის სწავლებასთან დაკავშირებულ სამსახურისთვის უდიდესი მნიშვნელობის მინიჭება . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . 249
9. საკუთარი თავის ინტელექტუალური და სულიერი განვითარება. . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . 257
10. უნდა იცოდეს, რომ ნაკლი — ვნებისგან, წარმატება კი ღმერთისგან მომდინარეობს . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . 263
11. სამსახურის გაწევისას მაგალითად უნდა იქცე . . . . . . . 270
12. აღფრთოვანების შენარჩუნება სამსახურში და მედგრად ყოფნა . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . . 274
ᲖᲝᲒᲘᲔᲠᲗᲘ ᲜᲐᲬᲘᲚᲘ ᲐᲚᲘᲡ ᲑᲠᲫᲐᲜᲔᲑᲔᲑᲘᲓᲐᲜ . . . . . . . . . . . . . 282
ᲠᲩᲔᲕᲔᲑᲘ ᲬᲛᲘᲜᲓᲐ ᲔᲓᲔᲑᲐᲚᲘᲡᲒᲐᲜ . . . . . . . . . . . . . . . . . . . 289